ლევან ზ. ურუშაძე

# ბოლშევიზმ-მენშევიზმი და საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკა (1918-1921)

თბილისი
2005

ნაშრომი ეძღვნება საქართველოს XX საუკუნის ისტორიის, მართალია, ხანმოკლე, მაგრამ ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს მონაკვეთს, - საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის (1918-1921) ისტორიას. ქართული ემიგრანტული ლიტერატურის და საარქივო მასალების მონაცემების საფუძველზე მონოგრაფიაში წარმოჩენილია საქართველოს პირველი დამოუკიდებელი რესპუბლიკისთვის სოციალ-დემოკრატიის (უფრო სწორად - რუსული სოციალ-დემოკრატიის) ორივე მიმდინარეობის - ბოლშევიზმისა და მენშევიზმის განვითარების უარყოფითი, სავალალო შედეგები. განხილულია ქართველი საზოგადოებისათვის ნაკლებად ცნობილი არაერთი ფაქტი.

ნაშრომი წარმოადგენს 1991 წელს გამომცემლობა "განათლების" მიერ დასტამბული ამავე სახელწოდების გამოკვლევის მეორე, შევსებულ გამოცემას. იგი განკუთვნილია ისტორიკოსებისა და საქართველოს ისტორიით დაინტერესებულ მკითხველთა ფართო წრისათვის.

რედაქტორი: ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი **უშანგი სიდამონიძე**



ISBN 99940-23-56-X

# შესავალი

წინამდებარე ნაშრომი პირველად გამოსცა გამომცემლობამ "განათლება" 1991 წელს (რეცენზენტი იყო აწ განსვენებული ცნობილი ისტორიკოსი, პროფესორი უშანგი სიდამონიძე). ამჯერად მკითხველს ვთავაზობთ ნაშრომის მეორე შევსებულ და შესწორებულ გამოცემას. პროფ. უ. სიდამონიძემ თანხმობა განაცხადა ამ გამოცემის რედაქტორობაზე და მოგვცა რამდენიმე რჩევა, რომლებიც სრულად იქნა გათვალისწინებული. სამწუხაროდ, ობიექტური მიზეზების გამო, წიგნის გამოცემა შესაძლებელი გახდა მხოლოდ ახლა, როდესაც ბ-ნი უშანგი აღარ არის ჩვენს შორის.

ნაშრომი ეძღვნება საქართველოს უახლესი ისტორიის, მართალია, მეტად ხანმოკლე, მაგრამ უაღრესად მნიშვნელოვან პერიოდს, - საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის (1918-1921) ისტორიას. კერძოდ, ქართული ემიგრანტული გამოცემებისა და საარქივო მასალების შესწავლის საფუძველზე წარმოჩენილია რუსული სოციალ-დემოკრატიის ორივე მიმართულების - ბოლშევიზმისა და მენშევიზმის მეტად უარყოფითი როლი პირველი ქართული რესპუბლიკის ისტორიასა და მის დასასრულში. შეძლებისდაგვარად არის ნაჩვენები, რომ მიუხედავად 1918 წლის 26 მაისიდან დამოუკიდებელი ქართული სახელმწიფოს ხელისუფლების სათავეში მოსვლისა, საქართველოს სოციალ-დემოკრატიული (მენშევიკური) პარტია მთლიანად ვერ ჩამოსცილდა რუსულ სოციალ-დემოკრატიას, რუსულ პოლიტიკურ ორბიტას, რამაც მნიშვნელოვანწილად განაპირობა საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის აღსასრული.

მონოგრაფიაში წარმოჩენილია, აგრეთვე, ქართველ სოციალ-დემოკრატთა მანკიერი დამოკიდებულება საქართველოს არასოციალისტური, ეროვნულ-პოლიტიკური ძალებისადმი. იმხანად სოციალისტური მიმართულების ერთადერთი პოლიტიკური ორგანიზაცია, რომელიც საქართველოს ეროვნულ ინტერესებს ემსახურებოდა, გახლდათ ქართველ სოციალ-ფედერალისტთა პარტია, რომელიც XX საუკუნის დამდეგს გიორგი დეკანოზიშვილისა და არჩილ ჯორჯაძის თაოსნობით იქნა დაფუძნებული.

სავალალო იყო ისიც, რომ, ყოველმხრივ მფარველობდა რა საკუთარ პარტიულ შეიარაღებულ დაჯგუფებას, - ე.წ. "სახალხო გვარდია"-ს, საქართველოს მენშევიკური მთავრობა გამუდმებით უშლიდა ხელს ქართული ეროვნული, პროფესიული არმიის განვი-

თარება-განმტკიცების საქმეს, რამაც დიდი დაღი დაასვა ახლად-ფეხადგმული დამოუკიდებელი საქართველოს თავდაცვისუნარიანობას. ეს მკაფიოდ გამოჩნდა 1921 წლის თებერვალ-მარტში, როდესაც ბოლშევიკური რუსეთის წითელმა ჯარმა მოახდინა საქართველოს ოკუპაცია.

უღრმეს მადლობას მოვახსენებთ გამომცემლობის "ენა და კულტურა" მთელს კოლექტივს და მის ხელმძღვანელს ბ-ნ როლანდ ბურჭულაძეს წინამდებარე მონოგრაფიის გამოცემისათვის.



დღეს, როდესაც 12-წლიანი დიქტატურის შემდეგ საქართველოს ეროვნული სახელმწიფოებრიობის მშენებლობა კვლავ აღმავალი გზით მიდის, განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის (1918-1921) ისტორიის სრულფასოვან შესწავლას.

როგორც ცნობილია, 1917 წლის ნოემბერში საბჭოთა რუსეთის მთავრობამ, უშუალოდ ლენინმა, ხელი მოაწერა „რუსეთის ხალხთა უფლებების დეკლარაციას", რომლის მთავარი პუნქტები იყო:

1. რუსეთის ხალხთა თანასწორობა და სუვერენობა;
2. რუსეთის ხალხთა თვითგამორკვევის უფლება გამოყოფამდე და დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნამდე;
3. ყოველგვარი ეროვნული და ეროვნულ-რელიგიური პრივილეგიებისა და შეზღუდვის გაუქმება;
4. რუსეთის ტერიტორიაზე მცხოვრებ ეროვნულ უმცირესობათა და ეთნიკურ ჯგუფთა თავისუფალი განვითარება.

მანამდე კი, ბოლშევიკური პარტიის VII სრულიად რუსეთის კონფერენციაზე (1917 წლის 24 აპრილი) ეროვნულ საკითხებზე მომხსენებლის, — სტალინის გამოსვლაში ვხვდებით პუნქტებს:

1. ხალხთა გამოყოფის უფლების აღიარება;
2. სახელმწიფოს ყველა ეროვნების პროლეტარიატის ერთიანი და განუყოფელი პროლეტარული კოლექტივი, ერთიანი პარტია.

როგორც ვხედავთ, სახეზეა ამ ორი პუნქტის სრული შეუსაბამობა.

ბოლშევიკები უფრო შორს მიდიან პარტიის VI ყრილობაზე (1917 წლის ივნის-აგვისტო). ისინი უარყოფენ მარქსიზმის თეორეტიკოსთა დებულებას დემოკრატიული პარლამენტური რესპუბლიკის შესახებ და პარტიის უპირველეს, გადაუდებელ ამოცანად შეიარაღებულ აჯანყებას და, ამდენად, ნებისმიერი გზით ხელისუფლების ხელთგდებას მიიჩნევენ (როგორი იყო ეს „გზა", დღეს ყველასთვის კარგადაა ცნობილი).

გაზეთის „კავკაზსკი რაბოჩი" იმავე წლის 16 და 17 დეკემბრის ნომრებში ვკითხულობთ: „... მოქალაქენო! თქვენი მუშურ-გლეხური მთავრობა სახკომსაბჭოს სახით გამოსცემს მოქალაქეთა მდგომარეობის დამცველ და გამაუმჯობესებელ კანონებს. მაგრამ, ჭეშმარიტად დემოკრატიული ღონისძიებების ყოველმხრივ გატარებას ხელს უშლიან: ერთის მხრივ, კონტრრევოლუციური ბურჟუაზია, მეორეს მხრივ — „ობორონცები", — მენშევიკები და ესერები. მათ არ სურთ აღიარება მუშურ-გლეხური ხელისუფლებისა. მოქალაქენო! თუ არ გსურთ რევოლუციური რუსეთისაგან მოწყვეტა... დაუყოვნებლივ მოითხოვეთ ცენტრალური მუშურ-გლეხური

ხელისუფლების აღიარება." იმავე გაზეთის 1917 წლის 206-ე ნომერში აღნიშნულია: „... ჟორდანიამ და ჩხენკელმა და მათთან ერთად მენშევიკთა ცხერის ფარამ ქართველ მენშევიკთა გასახარად და საცინრად ფეხქვეშ გათელეს მუშათა კლასის დროშა, დროშა ინტერნაციონალიზმისა და ააფრიალეს ნაციონალისტურ-შოვინისტური ბაირაღი. შერცხვენასა და გახრწნაში ამაზე შორს წასვლა შეუძლებელია."

ბოლშევიკური პრესის ესოდენი გააფთრება, უპირველეს ყოვლისა, გამოიწვია იმან, რომ 1917 წლის 19 ნოემბერს საქართველოს ეროვნულ ყრილობაზე შეიქმნა „საქართველოს ეროვნული საბჭო" (თუ რამდენად ქმედითუნარიანი იყო ეს საბჭო, სხვა საქმეა და ამაზე ქვემოთ გვექნება საუბარი). მანამდე, 9 მარტს, ჩამოყალიბდა ამიერკავკასიის დროებითი საგანგებო კომიტეტი („ოზაკომ"-ად წოდებული), რომელშიც, გარდა მენშევიკებისა, შევიდნენ ესერები, კადეტები, ფედერალისტები, მუსავატელები და დაშნაკები. გაზეთი „კავკაზსკი რაბოჩი" კი ბოლშევიკური პარტიის ამიერკავკასიის სამხარეო კომიტეტის ბეჭდვითი ორგანო იყო. ამდენად, ცხადია, თუ ვისი დიქტატით მოქმედებდა იგი, რეალურად როგორ ახორციელებდა საბჭოთა რუსეთი „ხალხთა უფლებების დეკლარაციაში" განცხადებულ პუნქტებს და რას ნიშნავდა ბოლშევიკთა და მათი ლიდერების „ნაციონალური პოლიტიკა."

1918 წლის 20 იანვარს რუსეთის საბჭოთა ფედერაციის სახალხო კომისართა საბჭომ, ლენინის უშუალო მითითებით, ამიერკავკასიის რეგიონში კომისრად გაამწესა შაუმიანი, მის მღივნად და მარჯვენა ხელად კი კუზნეცოვი [34]. გასაგებია, თუ რა მიზანს ისახავდა ეს დანიშვნა: დივერსიას და ბოლშევიკური ტენდენციების გაღვივებას. ეს იყო რუსეთის ბოლშევიკური რეჟიმის მორიგი ავანტიურა თავისუფლებისმოყვარე ერების წინააღმდეგ. მაგრამ, მცირე ხნის შემდეგ ამიერკავკასიის კომისარიატმა ულტიმატუმი წარუდგინა შაუმიანს და კუზნეცოვს, მოსთხოვა რა მათ კავკასიის 48 საათში დატოვება. მიუხედავად ამისა, ბოლშევიზმის ჯარისკაცის ფარაჯაში გადაცმული ემისრები აჯანყებისა და ვითარების დესტაბილიზაციისკენ მოუწოდებდნენ ჯარის ნაწილებს. გორის მაზრაში მათ მოახერხეს „რევოლუციური კომიტეტის" შექმნა, რომლის უპირველესი დანიშნულება, შემდგომში მათ მიერვე მიცემული განმარტებით, მაზრის მემამულეთა ამოჟლეტა იყო. თავს დაესხნენ სამაზრო თვითმმართველობისა და სხვადასხვა დანიშნულების ობიექტებს. ანალოგიურ პროვოკაციულ გამოსვლებს ადგილი ჰქონდა ხაშურშიც. თებერვლის დამლევს მოხერხდა ბოლშევიკური ავანტიურის ალაგმვა. ანალოგიურ ცნობებს გვაწვდის გაზეთის „კავკაზ" 1918 წლის 23 თებერვლის ნომერი. აქ ნათქ-



ვამია, რომ ბოლშევიკთა წაქეზებით თელავში განლაგებული მე-8 ქართული პოლკის ნაწილი შეეჯახა ადგილობრივ მილიციას. ჯარის შენაერთების ამბოხების ორგანიზების მცდელობას ადგილი ჰქონდა ქუთაისის გარნიზონშიც.

ასევე, 1918 წლის 11 თებერვალს, საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებამდე, ბოლშევიკური რუსეთის წარმომადგენელმა, საგარეო საქმეთა სახალხო კომისრის მოადგილემ გ. ჩიჩერინმა ბრესტ-ლიტოვსკში თურქეთის მთავრობასთან და მის მოკავშირე სახელმწიფოებთან ხელი მოაწერა წინასწარ საზავო ხელშეკრულებას, რომლის ძალით რუსეთმა თურქეთს დაუთმო ყარსის, არდაგანის (არტაანის) და ბათუმის მხარეთა ტერიტორიები. ეს იყო, რბილად რომ ვთქვათ, საერთაშორისო სამართლის ნორმების უხეში დარღვევა, ბოლშევიკური რუსეთის ველიკორუსული პოლიტიკის აშკარა გამოვლინება. იმავე წლის 17 თებერვალს ამიერკავკასიის კომისარიატმა მიიღო რუსეთის საგარეო საქმეთა სახალხო კომისარიატის ოფიციალური წარმომადგენლის ლ. კარახანის მიერ ხელმოწერილი ოფიციალური შეტყობინება [41]. ხაზგასასმელია ის გარემოება, რომ ამ სამარცხვინო აქტამდე ამიერკავკასიის კომისარიატმა და კავკასიის ფრონტმა წინასწარ აცნობა ოსმალეთის მთავრობას, რომ იგი მზად არის საზავო მოლაპარაკებისათვის [34, 41]. თუმცა, მიუხედავად აკ. ჩხენკელის დაჟინებული მოთხოვნისა, ქართველმა მენშევიკებმა, რომელნიც ჯერ კიდევ "დემოკრატიული" რუსეთისკენ იყურებოდნენ, უარი თქვეს საქართველოს ოფიციალური წარმომადგენლის გაგზავნაზე. ეს ყოვლად გაუმართლებელი უარი ძალზე ძვირად დაუჯდა საქართველოს.

10 თებერვალს ამიერკავკასიის სეიმის პირველმა სხდომამ კომისარიატი დაითხოვა. ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციის ხელისუფლად სეიმი გამოცხადდა 1918 წლის 9 თებერვალს [4].

10 თებერვალს ოსმალეთის სარდალმა ვეხიბ-ფაშამ სეიმს განუცხადა თურქეთის მზადყოფნა სამშვიდობო მოლაპარაკებისთვის პირობების შესამუშავებლად. გარდა ამისა, მისი განცხადებით, თურქეთი მზად იყო ეცნო ამიერკავკასიის ახალი ხელისუფლება [41].

სეიმის მომდევნო, 1918 წლის 16 თებერვლის სხდომაზე არჩეულ იქნა საზავო დელეგაცია აკ. ჩხენკელის მეთაურობით. დელეგაციის უმთავრეს მოთხოვნას შეადგენდა 1914 წლის საზღვრების უპირობოდ აღდგენა.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ბოლშევიკურმა რუსეთმა ბრესტ-ლიტოვსკში ოსმალეთის, გერმანიის, ავსტრია-უნგრეთისა და ბულგარეთის წარმომადგენლებთან მოლაპარაკება დაიწყო ჯერ კიდევ

ხელისუფლების აღიარება.“ იმავე გაზეთის 1917 წლის 206-ე ნომერში აღნიშნულია: „... ჟორდანიამ და ჩხენკელმა და მათთან ერთად მენშევიკთა ცხვრის ფარამ ქართველ მენშევიკთა გასახარად და საცინრად ფეხქვეშ გათელეს მუშათა კლასის დროშა, დროშა ინტერნაციონალიზმისა და ააფრიალეს ნაციონალისტურ-შოვინისტური ბაირაღი. შერცხვენასა და გახრწნაში ამაზე შორს წასვლა შეუძლებელია.“

ბოლშევიკური პრესის ესოდენი გააფთრება, უპირველეს ყოვლისა, გამოიწვია იმან, რომ 1917 წლის 19 ნოემბერს საქართველოს ეროვნულ ყრილობაზე შეიქმნა „საქართველოს ეროვნული საბჭო“ (თუ რამდენად ქმედითუნარიანი იყო ეს საბჭო, სხვა საქმეა და ამაზე ქვემოთ გვექნება საუბარი). მანამდე, 9 მარტს, ჩამოყალიბდა ამიერკავკასიის დროებითი საგანგებო კომიტეტი („ოზაკომ“-ად წოდებული), რომელშიც, გარდა მენშევიკებისა, შევიდნენ ესერები, კადეტები, ფედერალისტები, მუსავატელები და დაშნაკები. გაზეთი „კავკაზსკი რაბოჩი“ კი ბოლშევიკური პარტიის ამიერკავკასიის სამხარეო კომიტეტის ბეჭდვითი ორგანო იყო. ამდენად, ცხადია, თუ ვისი დიქტატით მოქმედებდა იგი, რეალურად როგორ ახორციელებდა საბჭოთა რუსეთი „ხალხთა უფლებების დეკლარაციაში“ განცხადებულ პუნქტებს და რას ნიშნავდა ბოლშევიკთა და მათი ლიდერების „ნაციონალური პოლიტიკა.“

1918 წლის 20 იანვარს რუსეთის საბჭოთა ფედერაციის სახალხო კომისართა საბჭომ, ლენინის უშუალო მითითებით, ამიერკავკასიის რეგიონში კომისრად გაამწესა შაუმიანი, მის მდივნად და მარჯვენა ხელად კი კუზნეცოვი [34]. გასაგებია, თუ რა მიზანს ისახავდა ეს დანიშვნა: დივერსიას და ბოლშევიკური ტენდენციების გაღვივებას. ეს იყო რუსეთის ბოლშევიკური რეჟიმის მორიგი ავანტიურა თავისუფლებისმოყვარე ერების წინააღმდეგ. მაგრამ, მცირე ხნის შემდეგ ამიერკავკასიის კომისარიატმა ულტიმატუმი წარუდგინა შაუმიანს და კუზნეცოვს, მოსთხოვა რა მათ კავკასიის 48 საათში დატოვება. მიუხედავად ამისა, ბოლშევიზმის ჯარისკაცის ფარაჯაში გადაცმული ემისრები აჯანყებისა და ვითარების დესტაბილიზაციისკენ მოუწოდებდნენ ჯარის ნაწილებს. გორის მაზრაში მათ მოახერხეს „რევოლუციური კომიტეტის“ შექმნა, რომლის უპირველესი დანიშნულება, შემდგომში მათ მიერვე მიცემული განმარტებით, მაზრის მემამულეთა ამოჟლეტა იყო. თავს დაესხნენ სამაზრო თვითმმართველობისა და სხვადასხვა დანიშნულების ობიექტებს. ანალოგიურ პროვოკაციულ გამოსვლებს ადგილი ჰქონდა ხაშურშიც. თებერვლის დამლევს მოხერხდა ბოლშევიკური ავანტიურის ალაგმვა. ანალოგიურ ცნობებს გვაწვდის გაზეთის „კავკაზ“ 1918 წლის 23 თებერვლის ნომერი. აქ ნათქ-



ვამია, რომ ბოლშევიკთა წაქეზებით თელავში განლაგებული მე-8 ქართული პოლკის ნაწილი შეუჯახა ადგილობრივ მილიციას. ჯარის შენაერთების ამბოხების ორგანიზების მცდელობას ადგილი ჰქონდა ქუთაისის გარნიზონშიც.

ასევე, 1918 წლის 11 თებერვალს, საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებამდე, ბოლშევიკური რუსეთის წარმომადგენელმა, საგარეო საქმეთა სახალხო კომისრის მოადგილემ გ. ჩიჩერინმა ბრესტ-ლიტოვსკში თურქეთის მთავრობასთან და მის მოკავშირე სახელმწიფოებთან ხელი მოაწერა წინასწარ საზავო ხელშეკრულებას, რომლის ძალით რუსეთმა თურქეთს დაუთმო ყარსის, არდაგანის (არტაანის) და ბათუმის მხარეთა ტერიტორიები. ეს იყო, რბილად რომ ვთქვათ, საერთაშორისო სამართლის ნორმების უხეში დარღვევა, ბოლშევიკური რუსეთის ველიკორუსული პოლიტიკის აშკარა გამოვლინება. იმავე წლის 17 თებერვალს ამიერკავკასიის კომისარიატმა მიიღო რუსეთის საგარეო საქმეთა სახალხო კომისარიატის ოფიციალური წარმომადგენლის ლ. კარახანის მიერ ხელმოწერილი ოფიციალური შეტყობინება [41]. ხაზგასასმელია ის გარემოება, რომ ამ სამარცხვინო აქტამდე ამიერკავკასიის კომისარიატმა და კავკასიის ფრონტმა წინასწარ აცნობა ოსმალეთის მთავრობას, რომ იგი მზად არის საზავო მოლაპარაკებისათვის [34, 41]. თუმცა, მიუხედავად აკ. ჩხენკელის დაჟინებული მოთხოვნისა, ქართველმა მენშევიკებმა, რომელნიც ჯერ კიდევ "დემოკრატიული" რუსეთისკენ იყურებოდნენ, უარი თქვეს საქართველოს ოფიციალური წარმომადგენლის გაგზავნაზე. ეს ყოვლად გაუმართლებელი უარი ძალზე ძვირად დაუჯდა საქართველოს.

10 თებერვალს ამიერკავკასიის სეიმის პირველმა სხდომამ კომისარიატი დაითხოვა. ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციის ხელისუფლად სეიმი გამოცხადდა 1918 წლის 9 თებერვალს [4].

10 თებერვალს ოსმალეთის სარდალმა ვეჰიბ-ფაშამ სეიმს განუცხადა თურქეთის მზადყოფნა სამშვიდობო მოლაპარაკებისთვის პირობების შესამუშავებლად. გარდა ამისა, მისი განცხადებით, თურქეთი მზად იყო ეცნო ამიერკავკასიის ახალი ხელისუფლება [41].

სეიმის მომდევნო, 1918 წლის 16 თებერვლის სხდომაზე არჩეულ იქნა საზავო დელეგაცია აკ. ჩხენკელის მეთაურობით. დელეგაციის უმთავრეს მოთხოვნას შეადგენდა 1914 წლის საზღვრების უპირობოდ აღდგენა.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ბოლშევიკურმა რუსეთმა ბრესტ-ლიტოვსკში ოსმალეთის, გერმანიის, ავსტრია-უნგრეთისა და ბულგარეთის წარმომადგენლებთან მოლაპარაკება დაიწყო ჯერ კიდევ

1917 წლის 22 დეკემბერს. მცირე ხნის შემდეგ მოლაპარაკება დროებით შეწყდა და განახლდა 1918 წლის 9 იანვარს.

18 იანვარს გერმანიის დელეგაციის წარმომადგენელმა ფონ-კულმანმა შეკითხვით მიმართა ბოლშევიკთა დელეგაციის მეთაურს, საგარეო საქმეთა სახალხო კომისარს ლევ ტროცკის: არის თუ არა კავკასიის არმია და მისი სარდლობა, საერთოდ, ამიერკავკასიის რეგიონი ბოლშევიკური რუსეთის გამგებლობაში. ლ. ტროცკიმ აშკარად იცრუა, დამალა რეალური სიტუაცია და განაცხადა, რომ კავკასიის ჯარი და რეგიონი რუსეთის ფედერაციის სახკომსაბჭოს განკარგულებაში იყო. ლ. ტროცკის ამგვარმა, სუვერენული სახელმწიფოს მიმართ მოღალატურმა განცხადებამ ფაქტობრივად გადაწყვიტა კავკასიის საკითხთან დაკავშირებით მოვლენათა შემდგომი მსვლელობა, კავკასიის ბედი ამ მოლაპარაკებაზე.

9 თებერვლის სხდომაზე გერმანიის დელეგაციის წარმომადგენელმა ფონ-კულმანმა კატეგორიულად განაცხადა, რომ საზავო ხელშეკრულებაში რუსეთის მხრიდან აღნიშნული უნდა ყოფილიყო მყარი გარანტიები გერმანიის მოკავშირის, – ოსმალეთის მიმართ. კერძოდ, რუსეთის ბოლშევიკურ მთავრობას უნდა აღეთქვა ოსმალეთის სასარგებლოდ რიგი ტერიტორიების დაცლა. კულმანს ხაზგასმით აღუნიშნავს ტროცკის მიერ 18 იანვარს გაკეთებული განცხადება. ამის პასუხად ტროცკიმ მოლაპარაკებაში მონაწილე მხარეებს აღუთქვა გერმანიის მიერ დასახელებული ტერიტორიების დაცლა.

მოლაპარაკების პირველი ეტაპის დასრულების შემდეგ გერმანიამ განაახლა საომარი მოქმედებანი რუსეთის წინააღმდეგ. რუსეთი იძულებული გახდა ხელი მოეწერა გერმანიის მიერ შემოთავაზებულ საზავო ტექსტზე, რომელიც 1 მარტს მოლაპარაკებაში მონაწილე ქვეყნების წარმომადგენლებს გააცნო ფონ-როზენბერგმა. მასში აღნიშნული იყო, რომ, ანგარიში ეწეოდა რა არდაგანის, ყარსისა და ბათუმის მხარეების მცხოვრებთა სურვილს (ამგვარი სურვილი კი აღნიშნული მოსახლეობის მცირე ნაწილის მიერ გამოთქმული იყო ოსმალეთის ემისართა აშკარა ზეწოლით), რუსული ჯარისაგან დაუყოვნებლივ უნდა დაცლილიყო ხსენებული ტერიტორიები. სინამდვილეში იქ იდგა კავკასიის არმიის და არა ბოლშევიკური რუსეთის ჯარის ნაწილები. ამასთან, რუსეთი არ უნდა ჩარეულიყო აღნიშნული მხარის საშინაო და საგარეო საქმეებში და მათი სახელმწიფოებრივი მოწყობა უნდა დაკისრებოდა მეზობელ ქვეყნებს, უპირველეს ყოვლისა ოსმალეთს. ტექსტში ხაზგასმული იყო, რომ, თანახმად „რუსეთის ხალხთა თვითგამორ-



კვევის დეკლარაციის“ დებულებებისა, ბოლშევიკური მთავრობა ვალდებული იყო მიეღო ამგვარი მოთხოვნები.

ამრიგად, 1918 წლის 3 მარტს რუსეთმა ხელი მოაწერა ამ ხელშეკრულებას. მთელი პასუხისმგებლობა ამიერკავკასიის საკითხში სწორედ რუსეთის ბოლშევიკურ მთავრობას ეკისრებოდა.

ხელმოწერის წინა დღეს კი, 2 მარტს, კარახანმა უტიფრად განაცხადა, რომ მოკავშირეებმა ბოლშევიკურ რუსეთს ყარს-არდაგან-ბათუმის მხარეები ჩამოაჭრეს [22]. მანამდე, 17 თებერვალს, ამიერკავკასიის სეიმის სხდომაზე წაკითხულ იქნა კარახანის ოფიციალური შეტყობინება საზავო პირობებისა და მოლაპარაკების მიმდინარეობის შესახებ. თან, აღნიშნული იყო, რომ რუსეთმა უკვე მოაწერა ხელი ხელშეკრულების საბოლოო ტექსტს.

1918 წლის 15 მარტს რუსეთის საგანგებო ყრილობამ დაადასტურა თურქეთისთვის ხსენებული ტერიტორიების დათმობა.

17 თებერვალს ამიერკავკასიის სეიმმა პროტესტი განუცხადა ბრესტ-ლიტოვსკის საზავო მოლაპარაკების მონაწილეებს [41].

27 თებერვალს სეიმის დელეგაცია უკვე ტრაპიზონში იყო. თურქეთმა, მართალია, თანხმობა განაცხადა მოლაპარაკებაზე, მაგრამ, როგორც ამ და სხვა მოლაპარაკებათა შედეგებმა ცხადყო, იგი არ აპირებდა რუსეთის მიერ „ნაბოძები“ მიწების დათმობას. ვეჰიბ-ფაშამ ჯარისგან ბათუმ-ყარს-არდაგანის დაცლა მოითხოვა. უფრო მეტიც, თურქეთს განზრახული ჰქონდა ხელშეკრულებით გაუთვალისწინებელი ახალციხე-ახალქალაქის მაზრების ხელთგდება [41].

13 მაისს სეიმმა ამიერკავკასიის საგარეო საქმეთა მინისტრის უფლებით აღჭურვილ აკ. ჩხენკელს მისცა მითითება, რომლის თანახმად სეიმი იძულებული იყო მიეღო ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების პირობები. თავის მხრივ, თურქეთის ხელისუფლება თანახმა იყო მოლაპარაკებაზე და, ამავე დროს, ამიერკავკასიას სთხოვდა გამოეცხადებინა საკუთარი დამოუკიდებლობა. რით იყო განპირობებული ეს მოთხოვნა? იმით, რომ ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების მე-4 პუნქტში ხაზგასმით იყო აღნიშნული: „არდაგანის, ყარსისა და ბათუმის ოლქები დაუყოვნებლივ უნდა გაიწმინდოს რუსის ჯარისაგან. რუსეთი არ ჩაერევა ამ ოლქებისადმი საერთაშორისო პოლიტიკური დამოკიდებულების საქმეში და, ამასთან, ანდობს ადგილობრივ მოსახლეობას პოლიტიკური წყობის დამყარებას მეზობელ სახელმწიფოებთან, უპირველეს ყოვლისა კი ოსმალეთის იმპერიასთან შეთანხმებით“ [34]. ამ მხარის მეზობელი სახელმწფო კი, თურქეთის გარდა, იყო ამიერკავკასიის ფედერაციული რესპუბლიკა. თურქეთის მხარე მოითხოვდა შეთანხმებას ამიერკავკასიის სახელმწიფოს იურიდიულად აღიარებულ

ხელისუფლებასთან. სწორედ ამიტომ უნდოდა ოსმალეთის ხელისუფლებას კავკასიის სახელმწიფოს ოფიციალურ მთავრობად სეიმის გამოცხადება. საქართველოს ეროვნული საბჭო და სეიმი ყოველნაირად ცდილობდნენ ბათუმის შენარჩუნებას, მაგრამ, 1918 წლის 1 აპრილს იძულებულნი გახდნენ დაეთმოთ ქალაქი. წარმატებით ფრთაშესხმული ოსმალები წინ მიიწევდნენ, მცირე ხნის შემდეგ ოზურგეთის საზღვარს მოადგნენ, ხელთ იგდეს ახალციხის მაზრის მოზრდილი ნაწილი.

1918 წლის 10 თებერვალს რუსეთის სახკომსაბჭომ ამიერკავკასიის სეიმი „კონტრრევოლუციური პარტიების" საკრებულოდ გამოაცხადა და უარყო მისი დამოუკიდებლობა [4].

მაისის შუა რიცხვებში გერმანიის ელჩს მოსკოვში, გრაფ მირბახსა და ბოლშევიკური რუსეთის სრულუფლებიან წარმომადგენელს გერმანიაში, იოფეს დაახლოებით ერთნაირი შინაარსის წერილები გაუგზავნა ჩიჩერინმა. მათში აღნიშნულია, რომ ამიერკავკასიის ე.წ. მთავრობა არ სარგებლობს ხალხთა ფართო მასების მხარდაჭერით და უკმაყოფილებას გამოთქვამს ბოლშევიკური რუსეთისაგან მისი გამოყოფის გამო [4, 41].

მანამდე, 11 მაისს იგივე ჩიჩერინი მირბახს ატყობინებდა, რომ რუსეთი არ ცნობდა ამიერკავკასიის ე.წ. დამოუკიდებელი სახელმწიფოს არსებობას და, აქედან გამომდინარე, თურქეთის საზღვარზე ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების განხორციელება მხოლოდ და მხოლოდ ბოლშევიკურ რუსეთთან შეთანხმების გზით უნდა მომხდარიყო [4]. ჩიჩერინის ამავე შინაარსის განცხადება გადაიცა მოსკოვის რადიოთი 5 მაისს [41].

70 წლის განმავლობაში საბჭოთა ისტორიოგრაფიის მტკიცებით, ქართველების დაკავშირება გერმანიის სარდლობასთან (ფონლოსოვთან და შულენბურგთან) მიზნად ისახავდა „საქართველოს იზოლაციას დიადი რევოლუციური რუსეთისაგან".

სინამდვილეში, საქართველოს ეროვნული საბჭოს და ამიერკავკასიის დაკავშირება გერმანიასთან დიდი მნიშვნელობის ფაქტი იყო. სწორედ გერმანიამ ათქმევინა უარი თურქეთს, – თავის მოკავშირეს I მსოფლიო ომში ზოგიერთ ქართულ ტერიტორიაზე. 1918 წლის 28 მაისს ხელმოწერილი ეს შეთანხმება საქართველოსა და გერმანიას შორის დროებით ხასიათს ატარებდა, რაც აღნიშნულია გერმანიის წარმომადგენლის მიერ. გერმანელი ინსტრუქტორების ჩამოსვლა მნიშვნელოვანი იყო, აგრეთვე, ქართული ეროვნული არმიის შემდგომი სრულყოფისათვის.

1918 წლის 4 ივნისს საქართველოს უკვე დამოუკიდებელი დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობა იძულებული იყო ბათუმში ხელი მოეწერა საზავო ხელშეკრულებაზე, რომლის ძალით თურ-



ქებმა ხელთ იგდეს ბათუმი, ყარსი, არდაგანი და დამატებით ახალციხე-ახალქალაქის მაზრების ტერიტორიის მნიშვნელოვანი ნაწილი. გერმანელების ჩარევით ხაზგასმული იყო, რომ ეს დროებითი ზავია და იგი სახეცვლილი იქნებოდა ბერლინში [41].

1918 წლის 11 ნოემბერს გერმანიამ ხელი მოაწერა დროებით საზავო ხელშეკრულებას. ანტანტის გამარჯვებამ აიძულა ოსმალეთი უარი ეთქვა ახალციხეზე, ახალქალაქზე, ბორჩალოს მაზრის ნაწილზე, არდაგანის მხარეზე და ბათუმზე. ეს ტერიტორიები საქართველოს დაუბრუნდა [34].

ნოემბრის დამლევს ბათუმსა და აჭარის მხარეში ინგლისლებმა მმართველობა დენიკინელებს ჩააბარეს. დენიკინელების საქართველოში შემოსვლა აღინიშნა შავიზღვისპირეთში ბოლშევიკების ემისართა გააქტიურებით. კვლავ გამოვლინდა ბოლშევიზმის ზნეობრივი სიგონჯე. ბოლშევიკები, საქართველოს ხელთგდების სურვილით შეპყრობილნი, უკავშირდებოდნენ მოსისხლე მტერსაც კი. ყველაფერს იყენებდნენ ისედაც რთული ვითარების შემდგომი დესტაბილიზაციისათვის. ამის ნათელი მაგალითია მათ მიერ ინსპირირებული „ამბოხებანი" ე.წ. სამხრეთ ოსეთსა და აფხაზეთში, რასაც ადგილი ჰქონდა 1918 წლის ზაფხულსა და შემოდგომაზე [34].

კონტრრევოლუციური ძალების პროვოკაციულმა მოქმედებამ აიძულა საქართველოს პარლამენტი, 5 ივლისს მიეღო დროებითი კანონი ზოგიერთი უმძიმესი დანაშაულისათვის სიკვდილით დასჯის შემოღების შესახებ [30].

1920 წლის 11 იანვარს დე ფაქტოდ, ხოლო 1921 წლის 27 იანვარს დე იურედ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკა სცნო ანტანტის სახელმწიფოთა უმაღლესმა საბჭომ (ინგლისი, საფრანგეთი, იტალია, იაპონია და ბელგია) [7]. მანამდე, 1920 წლის 24 სექტემბერს, საქართველოს დამოუკიდებლობა დე იურედ სცნო გერმანიამ. რადგან სიტყვა საქართველოს დე იურედ ცნობაზე ჩამოვარდა, იმასაც აღვნიშნავთ, რომ 1918-1921 წლებში მისი სახელმწიფოებრიობა იურიდიულად აღიარა თერამეტმა სახელმწიფომ (ანტანტისა და გერმანიის გარდა, თურქეთმა – 1918 წლის 3 ივნისს, არგენტინამ – 1919 წლის 13 სექტემბერს, რუსეთმა – 1920 წლის 7 მაისს, პოლონეთმა – 1921 წლის 28 იანვარს, ავსტრიამ – 1921 წლის 17 თებერვალს, რუმინეთმა – 1921 წლის 18 თებერვალს, ლუქსემბურგმა – 1921 წლის 23 თებერვალს, ჰაიტიმ – 1921 წლის 9 მარტს, ლიბერიამ – 1921 წლის 28 მარტს, მექსიკამ 1921 წლის 14 აპრილს, პანამამ – 1921 წლის 26 აგვისტოს, სიამმა – 1921 წლის 20 ნოემბერს) [4]. როგორც ვხედავთ, ხუთმა სახელმწიფომ ჩვენი

დამოუკიდებლობა ბოლშევიკური რუსეთის მიერ ქვეყნის ოკუპაციის შემდეგ აღარა.

რაც შეეხება გერმანიისა და ანტანტის ქვეყნების მიერ გადადგმულ ხსენებულ ნაბიჯს, მას წინ უსწრებდა რამდენიმე ფაქტი, რამაც გადამწყვეტი მნიშვნელობა იქონია ანტანტისა და გერმანიის მიერ საქართველოს აღიარებისათვის. საქმე ისაა, რომ 1920 წლის გაზაფხულზე, წითელ ხიდთან წითელი ჯარის სასტიკი მარცხის შემდეგ, რუსეთის მთავრობა იძულებული გახდა იმავე წლის 7 მაისს, ჯერ კიდევ საომარი მოქმედების მიმდინარეობისას, საზავო ხელშეკრულება გაეფორმებინა საქართველოსთან და დე იურედ ეცნო იგი [4, 34]. აღსანიშნავია, რომ 1920 წლის 17 აპრილს ჩიჩერინი აცხადებდა: „ჩვენი პოლიტიკა არის მშვიდობიანი თანაარსებობა სხვა მთავრობებთან, როგორიც არ უნდა იყვნენ ისინი.“ სწორედ ამ დროს მოხდა აზერბაიჯანის მუსავატური ხელისუფლების დამხობა. იმავე ხანებში იქმნებოდა საქართველოზე ბოლშევიკური წითელი ჯარის თავდასხმის გეგმა [4].

წითელი ჯარის სარდალი, გენერალი ჰეკერი კრემლს ატყობინებდა: „ჩვენი მოქმედება წითელი ხიდის მიმართულებით სახიფათოა... ჩვენი ჯარები ჩაყენებული იქნება კატასტროფულ მდგომარეობაში.“ გენერალი მოითხოვდა საქართველოზე თავდასხმის გადადებას [36]. აღსანიშნავია, რომ წერილი 1920 წლის დეკემბერში, 1920 წლის გაზაფხულის ბრძოლებიდან ნახევარი წლის შემდეგ დაიწერა.

1920 წლის 3 მაისს სერგო ორჯონიკიძე ლენინსა და სტალინს ატყობინებდა: „ყველაფერი მზად არის და შესრულდება; მოვლენები ისე ვითარდება, რომ ჩვენ ადრე ვიქნებით თბილისში.“ [3]. ცხადია, თუ ვისი მითითებით და ვისი უშუალო ხელმძღვანელობით ხორციელდებოდა როგორც ხსენებული თავდასხმა, ისე 1921 წლის თებერვალ-მარტში საქართველოს დაპყრობა. სწორედ ს. ორჯონიკიძე იყო ის პიროვნება, რომელმაც 1922 წელს მიიღო ამიერკავკასიის საბჭოთა ფედერაციის №1 საბრძოლო წითელი დროშის ორდენი წარწერით „თბილისის დაპყრობისათვის.“

საომარი მოქმედებების გარდა, 1920 წლის მაისში მოხდა ფაქტი, რომელიც ასევე ბოლშევიკების „მოღვაწეობას“ უკავშირდება. 1 მაისს, კვირა დღეს, ქართულ სამხედრო სკოლაზე თავდასხმა მოაწყვეს მოსკოვის მიერ დაქირავებულმა აგენტებმა, რომელნიც ბოლშევიკური ცენტრის მიერ წინასწარ შემუშავებული გეგმით მოქმედებდნენ. ამ ბინძური აქციის უმთავრეს მიზანს ე.წ. „შინაგანი გადატრიალების“ მოწყობა შეადგენდა. თავდამსხმელებს ხელთ უნდა ეგდოთ იუნკრები და შემდეგ საყარაულო ათასეულში წაეყვანათ საჩვენებლად იმისა, რომ „მთავრობა დაპატიმრებულია და



სამხედრო სკოლაც მათ მხარეზეა გადასული.“ მათ მოახერხეს 76 იუნკერის ერთ ოთახში გამომწყვდევა, მაგრამ იუნკერთა ნაწილისა და პოლკოვნიკ ალექსანდრე ჩხეიძის გამჭრიახმა მოქმედებამ ჩაშალა მომხვდურთა გეგმები. გამოძიებამ მაშინვე დაადასტურა ამ აქციის მოსკოვის მიერ ინსპირირების ფაქტი [14].

ბოლშევიკთა თავდასხმისა და საბრძოლო ოპერაციების მიმდინარეობის შესახებ საინტერესო ცნობებს გვაწვდის ქართული ეროვნული არმიის გენშტაბის ყოფილი პოლკოვნიკი, შემდეგში პოლონეთის არმიის პოდპოლკოვნიკი ვალერიან თევზაძე: „... 1920 წლის აპრილში ბოლშევიკები ომის გამოუცხადებლად შემოიჭრნენ ჩვენს საზღვრებში აზერბაიჯანისა და სომხეთის მხრიდან. მთავრობამ მაშინვე დანიშნა მთავარსარდლად გენ. კვინიტაძე და დაიწყო მწვავე ომი ბოლშევიკებთან. საბედნიეროდ, ამ ომს ჩვენ კარგად მომზადებულები დავხვდით... ბოლშევიკებმა ვერსად ვერ გადმოლახეს ჩვენი საზღვრები... სულ მოკლე ხანში ბრძოლები შეწყდა და დაიწყო საზავო მოლაპარაკება. 1920 წლის მაისის დასაწყისში დაიდო საზავო ხელშეკრულება.“ აქ ავტორი უშვებს ერთ უზუსტობას, – ხელშეკრულება გაფორმდა მაშინ, როცა ჯერ კიდევ მიმდინარეობდა საომარი მოქმედება. შემდეგ ავტორი იძლევა საყურადღებო ცნობებს იმის შესახებ, რომ საქართველოს დამოუკიდებლობის მოსპობის მიზნით ბოლშევიკური „დიპლომატიური“ მისიის წარმომადგენლები ატარებდნენ მოსამზადებელ სამუშაოებს. ამის შედეგი იყო ე.წ. სამხრეთ ოსეთში ამბოხების მოწყობა, რომელიც ჩაქრობილ იქნა გენერალ გ. მაზნიაშვილის კორპუსისა და ვ. ჯუღელის სახალხო გვარდიის მიერ. ამასთან, ბოლშევიკური რუსეთის 100-კაციანი მისია, რომელიც 7 მაისს, ხელშეკრულების გაფორმებისთანავე იქნა გამოგზავნილი, აქტიურ დივერსიულ საქმიანობას ეწეოდა. ხაზგასმითაა აღნიშნული ისიც, რომ მუშათა შორის ბოლშევიკებს თითქმის არ ჰყავდათ თანამგრძნობნი [8].

იმავე მოგონებებში ვ. თევზაძე აღნიშნავს, რომ 1920 წლის შემოდგომაზე საქართველოს ჯარის სარდლობას ხელში ჩაუვარდა XI ბოლშევიკური არმიის სარდლის გენერალ ლევანდოვსკის საიდუმლო გეგმა, დამტკიცებული ჩრდილოეთ კავკასიის, აზერბაიჯანისა და სომხეთის წითელი ჯარის სარდლის ჰეკერისა და კავკასიის საგანგებო კომისრის ს. ორჯონიკიძის მიერ. გეგმა ითვალისწინებდა დემოკრატიული საქართველოს მოსპობას შეიარაღებული ოკუპაციისა და ანექსიის გზით. სამწუხაროდ, გეგმაში მითითებული არ იყო საქართველოზე თავდასხმის თარიღი, რამაც შეუშალა ხელი ქართული შეიარაღებული ძალების სრულ კონცენტრაციასა და მობილიზაციას.

ამ მონაცემებს ავსებს ქართველი იუნკრების, შემდეგში ასევე პოლონეთის არმიის ოფიცრების ნ. მათიკაშვილისა და მ. კვალიაშვილის მითითება იმის თაობაზე, რომ თავდასხმა უნდა მომხდარიყო ექვსი მხრიდან: გაგრა-სოხუმის მიმართულებით, მამისონის უღელტეხილით, დარიალის ხეობით, კახეთის მიმართულებით, ბორჩალოს მხრიდან და ახალციხე-ახალქალაქ-არდაგანის მხრიდან [15]. ახალციხე-არდაგანიდან თავდასხმა რუსეთთან შეთანხმებით უნდა განეხორციელებინა ოსმალეთს. ამას ადასტურებს ვიქტორ ნოზაძის მონაცემები [22]. მოვლენათა შემდგომი მსვლელობა ცხადყოფს, რომ რუსეთის ბოლშევიკური რეჟიმი და თურქეთი საქართველოს საკითხებში შეთანხმებულად მოქმედებდნენ. 1920 წელს გაზ. „ტან"-ში ფრანგი ჟურნალისტი ჟან ტოზანი აღნიშნავდა: „უკვე ახლა კავკასიის ფრონტის დიდ ნაწილზე საქართველო აბრკოლებს პირდაპირ ურთიერთობას ბოლშევიკებსა და ოსმალო ნაციონალისტებს შორის, რომელნიც თუმცა სხვადასხვა მიზნებს მისდევენ, მაგრამ ერთნაირად ცდილობენ მოკავშირე დემოკრატიათა (იგულისხმება ანტანტის სახელმწიფოები – ლ. უ.) გამარჯვების საბოტაჟს." [22]. ზემოთქმულს ადასტურებს რუსეთ-თურქეთის მოსკოვის 1921 წლის 16 მარტის ანტიქართული ხელშეკრულება, რომელიც ქართველი ხალხის ზურგსუკან იქნა დადებული და ამ დოკუმენტის საფუძველზე, იმავე წლის 13 ოქტომბერს ყარსში დადებული ხელშეკრულება, რომელსაც, ქართველთათვის თვალის ასახვევად, ხელი მოაწერეს შალვა ელიავამ და ალექსანდრე სვანიძემ (საქართველოს ტერიტორიებთან დაკავშირებული საკითხები მოსკოვში გადაწყდა და არა ყარსში).

ოსმალეთის „მეგობრული ნეიტრალიტეტის" მისაღწევად 1921 წლის თებერვლის დამდეგს მოსკოვში დაიწყო მოლაპარაკება ბოლშევიკურ რუსეთსა და თურქეთს შორის [22].

მთელი დრამატიზმი ამ სიტუაციის ის არის, რომ უკვე 1919 წლის დამდეგს ალარავითარი ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულება არ არსებობდა. იგი ბოლშევიკური რუსეთის მიერ გაუქმებული იყო ორგზის, – 1918 წლის 20 სექტემბერსა და 13 ნოემბერს, მუდროსის საზავო პირობებით, იმავე წლის 30 ოქტომბერს, საერთო დაზავების ძალით 11 ნოემბერს, ვერსალის ხელშეკრულებით კი 1919 წლის 19 ივნისს [22].

ამდენად, ქემალისტურ ოსმალეთს არ შეეძლო ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების ძალით ბათუმ-არდაგანის ოლქებზე თავისი „უფლებების" მოთხოვნა. აქედანვე გამომდინარე, ძალადაკარგულია თურქეთის 1921 წლის მოთხოვნა (რომლის ერთ-ერთ უმთავრეს საფუძველს არარსებული საზავო ხელშეკრულება წარმოადგენდა) საქართველოს საზღვრებში აჭარის ავტონომიის



შესახებ. ეს ავტონომია იურიდიული თვალსაზრისით გაუქმებულად ითვლებოდა, რადგან მოლაპარაკება ამ საკითხის ირგვლივ წარმოებდა საოკუპაციო ხელისუფლებასა და ქემალისტურ თურქეთს შორის და არა საქართველოს ეროვნული მთავრობის მონაწილეობით. სწორედ ამიტომ, ყოვლად უკანონო იყო ე. შევარდნაძის რეჟიმის მიერ ყარსის ხელშეკრულების პირობათა აღდგენა 1992 წელს. ამჯერად შეთანხმებას ხელი მოაწერა საერთაშორისო ცნობის მქონე ქართული სახელმწიფოს ფაქტობრივმა ხელმძღვანელმა (ვინაიდან, მისი რეჟიმი ქვეყნის სათავეში მოექცა სამხედრო გადატრიალების შედეგად), რაც სრულიად განსხვავებულ ელფერს სძენს თურქეთთან დადებულ ამ ახალ ხელშეკრულებას.

აღსანიშნავია ის ფაქტიც, რომ მოსკოვმა ქემალისტური თურქეთი ოფიციალურად სცნო 1920 წლის 2 ივნისის ნოტით, რომლის ძალითაც კრემლმა აღიარა „ოსმალეთის ეროვნული პაქტი"-ს კანონიერება; იმავე ნოტით ბოლშევიკურმა რეჟიმმა სცნო ოსმალეთის უფლებები ყარს-არდაგან-ბათუმის მხარეებზე, რომელიც „ოსმალეთის ეროვნულ პაქტში" მოხსენიებულია, როგორც თურქეთის კუთვნილი ტერიტორია სწორედ ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულების ძალით. ეს მოხდა საქართველო-რუსეთის 7 მაისის ხელშეკრულების გაფორმებიდან რამდენიმე კვირის შემდეგ.

ამდენად, საქმე გვაქვს საერთაშორისო სამართლის ნორმების გაუგონარ გაყალბებასა და დარღვევასთან.

სხვათა შორის, „ოსმალეთის ეროვნულ პაქტში", რომელიც ოსმალეთის მეჯლისის (პარლამენტის) მიერ 1920 წლის 28 იანვარს იქნა მიღებული და შემდგომში ქემალისტური თურქეთის ნაციონალისტური პანთურქისტული პოლიტიკის ერთ-ერთ უმთავრეს ქვაკუთხედად იქცა, მეორე მუხლი შემდეგნაირადაა ჩამოყალიბებული: „რაც შეეხება სამი სანჯაყის – ყარსის, არდაგანისა და ბათუმის ბედს, რომლის მოსახლეობამ თავისი გათავისუფლების დღიდან დაამტკიცა საზეიმო კენჭისყრით თავისი ნება, დაუბრუნდეს დედასამშობლოს, ხელის მომწერნი ამ პაქტისა, თუ საჭიროა, დაუშვებენ, რომ ხელმეორედ მოხდეს პლებისციტი, თავისუფლად გამოთქმული."ეს მუხლი აშკარად ბრესტ-ლიტოვსკის ხელშეკრულებას ეყრდნობა. გარდა ამისა, უგულებელყოფილია რეალური ფაქტები: პლებისციტი, რომელიც გაყალბებული იყო, ფაქტობრივად არ ჩატარებულა და გაუქმებულად გამოცხადდა [22].

1937 წელს მოსკოვში გამოიცა ა. მელნიკის წიგნი „თურქეთი", სადაც ხსენებული პაქტის რუსულ თარგმანში ყარს-არდაგან-ბათუმის ხსენებაც კი არ არის.

ამდენად, ცხადი ხება, რომ საქართველოს დაპყრობის გეგმა მოსკოვს შემუშავებული ჰქონდა ჯერ კიდევ 1920 წლის გაზაფხულზე.

კიდევ ერთი მოვლენის შესახებ, რომელიც ასევე ბოლშევიკთა გამოიშველ მოღვაწეობას უკავშირდება. 1920 წლის მარტში ე.წ. სამხრეთ ოსეთში ადგილი ჰქონდა წითელი ემისრების მიერ ინსპირირებულ ანტიკონსტიტუციურ და ანტიქართულ გამოსვლებს. რკპ(ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტის 23 მარტის დადგენილებაში ვკითხულობთ: „სამხრეთ ოსეთში შეიქმნას რევკომი. დაინიშნონ რევკომის წევრებად ამხ. გაგლოევი, ჯატიევი და სანაკოევი. ამოცანა: 1. დათხოვნილ იქნას ძველი შემადგენლობის ეროვნული საბჭო (ლაპარაკია ე.წ. სამხრეთ ოსეთის ე.წ. ეროვნულ საბჭოზე – ლ.უ.); 2. გამოცხადებულ იქნას საბჭოთა ხელისუფლება. დროებით მთელი ხელისუფლება გადაეცეს რევკომს; 3. დაუყოვნებლივ შეიქმნას შეიარაღებული რაზმები; 4. დამყარდეს კავშირი ჩრდილოეთ ოსეთთან და გორის მაზრის სოფლებთან. მოძრაობის ცენტრად სასურველია ცხინვალი." [40].

ცნობილია ისიც, რომ ჯერ კიდევ ამ „გამოსვლების" დაწყებამდე საქართველოს საზღვრებთან დაბანაკებული იყო წითელი ბოლშევიკური არმია იმ იმედით, რომ ხელსაყრელ მომენტში შემოჭრილიყო ჩვენი ქვეყნის საზღვრებში. როგორც ვხედავთ, ეს მოვლენები მიზნად ისახავდა საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის დამხობას და ხორციელდებოდა ბოლშევიკური პარტიის კავკასიის სამხარეო კომიტეტისა და, აქედან გამომდინარე, მოსკოვის უშუალო დიქტატით.

ბოლშევიკთა 6 მაისის თათბირმა მიიღო დადგენილება. მასში აღნიშნულია: „...აუცილებლად მიგვაჩნია საბჭოთა ხელისუფლების დამყარება... გადაკეტილ იქნეს ხეობა, მოეწყოს მშრომელი ხალხის მტერთაგან დაცვა (მტერი დემოკრატიული რესპუბლიკა და ქართველებია, „მშრომელი ხალხი" – სამაჩაბლო-საციციანოს ოსური მოსახლეობა. – ლ.უ.), მხარე შეუერთდეს რსფსრ-ს. ამის შესახებ შეტყობინება გაიგზავნოს მოსკოვსა და საქართველოს დემოკრატიულ რესუბლიკაში. ა. ჯატიევი, გ. დევდარიანი." [40].

არც დაუყოვნებიათ, 8 მაისს გამოაცხადეს საბჭოთა ხელისუფლება, მაგრამ არც საქართველოს მთავრობა და სარდლობა იყო გულხელდაკრეფილი. გადაიკეტა როკის უღელტეხილი, ცხინვალისკენ გაიგზავნა საჯარისო ნაწილები გენერალ მაზნიაშვილის სარდლობით და სახალხო გვარდიის ფორმირებანი ვ. ჯუღელის ხელმძღვანელობით. გარკვეული ხნის შემდეგ მდგომარეობა ნორმალიზებულ იქნა.



17 მაისს, ე.ი. რუსეთ-საქართველოს ხელშეკრულების გაფორმებიდან 10 დღის შემდეგ, ე.წ. სამხრეთ ოსეთში მომხდარი ამბების გამო რუსეთის საგარეო საქმეთა სახალხო კომისარმა ჩიჩერინმა ნოტა-ულტიმატუმით მიმართა საქართველოს მთავრობას, ნოტით, რომელსაც ბადალი არ მოეძებნება თავისი უტიფარი და დიდმპყრობელური ტონით: „... ჩვენ მღელვარებით შევიტყვეთ, რომ სამხრეთ ოსეთში, სადაც გამოცხადდა საბჭოთა რესპუბლიკა, ამ ხელისუფლების მოსასპობად გაგზავნილია ქართული ჯარი. ჩვენ გადაჭრით მოვითხოვთ, თუ ყოველივე სწორია, დაუყოვნებლივ გაიწვიოთ თქვენი ჯარები ოსეთიდან, რამეთუ მიგვაჩნია, რომ ოსეთში უნდა იყოს ის ხელისუფლება, რომელიც მას სურს. საქართველოს ჩარევა ოსეთის საქმეებში აღიქმება, როგორც უცხოეთის ჩარევა ოსეთის შინაგან საქმეებში, რაც ყოვლად გაუმართლებელია." [40]. ეს ნოტა ცხადჰყოფს, თუ რამდენად კეთილსინდისიერად ასრულებდა ბოლშევიკური რუსეთი საქართველოს რესპუბლიკასთან სულ რაღაც ათიოდე დღის წინ გაფორმებული ხელშეკრულების პირობებს.

ჩიჩერინის ნოტას სავსებით სამართლიანი პასუხი გასცა საქართველოს საგარეო საქმეთა მინისტრმა ე. გეგეჭკორმა [21].

მღელვარებას ადგილი ჰქონდა ივნისშიც. ე.წ. სამხრეთ ოსეთის ბოლშევიკთა დეპეშაში, რომელიც 18 ივნისს ლენინისა და ჩიჩერინის სახელზე გაიგზავნა, ნათქვამია: „მენშევიკური საქართველოს შემადგენლობაში სამხრეთ ოსეთი არასოდეს შედიოდა, თვლიდა და თვლის თავს საბჭოთა რუსეთის განუყოფელ ნაწილად." [40]. დაახლოებით იგივე შინაარსის დეპეშა გაიგზავნა 8 ივლისსაც [40].

ე.წ. „სამხრეთ ოსეთი", შიდა ქართლი, რომელიც ოსური ელემენტით კომპაქტურად მხოლოდ XVIII საუკუნეში დასახლდა, ოდითგანვე ქართულ მიწა-წყალს წარმოადგენდა და საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობისა და სარდლობის ბრძოლა საქართველოს ტერიტორიული მთლიანობის დაცვისათვის სრულიად სამართლიანი იყო, საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის წინააღმდეგ ბოლშევიკთა აქციებს კი პროვოკაციის, საერთაშორისო სამართლის ნორმების უხეში დარღვევის კვალიფიკაცია უნდა მიეცეს.

ივნისის დამდეგს მოსკოვმა კვლავ სცადა საქართველოზე შეიარაღებული თავდასხმა. ბოლშევიკური რუსეთის დამპყრობლური პოლიტიკის მწვერვალს წარმოადგენდა ლორეს ნეიტრალურ მიწაზე ამბოხების ინსპირირების შემდეგ „ქართველ მშრომელთათვის ინტერნაციონალური დახმარების" საბაბით 1921 წლის 11-12

თებერვალს მოულოდნელი შეიარაღებული თავდასხმა საქართველოზე.

საინტერესო ცნობებს შეიცავს 1969 წელს ერევანში რუსულ ენაზე გამოცემული სომეხი ისტორიკოსის ვ. ხარმადარიანის მონოგრაფია „ლენინი და ამიერკავკასიის ფედერაციის ჩამოყალიბება (1921-1923წწ.)" [44], სადაც ვკითხულობთ: „1921 წლის 26 იანვარს საქართველოს რესპუბლიკის საკითხი განიხილეს რუსეთის ბოლშევიკური პარტიის ცენტრალური კომიტეტის პლენუმზე. პლენუმის მიერ მიღებულ ლენინისეულ რეზოლუციაში აღნიშნულია: „დაევალოს საგარეო საქმეთა სახალხო კომისარიატს ჯერჯერობით შეაჩეროს საქართველოსთან ურთიერთობის შეწყვეტა. კავკასიის ფრონტის სარდლობას მიეცეს დირექტივა საქართველოსთან ომის დაწყების მზადებისათვის. 14 თებერვალს პოლიტბიუროსა და ცენტრალური კომიტეტის ბიუროთა გაერთიანებულ სხდომაზე კი დამტკიცებულ იქნა მე-11 არმიისადმი ლენინის დეპეშის ტექსტი („წინააღმდეგი" – რადეკი, „თავი შეიკავა" – კრესტინსკიმ). დეპეშაში აღნიშნული იყო საქართველოში შეჭრა და აჯანყებული საქართველოსთვის დახმარება."

რაც შეეხება ამ, თვით ბოლშევიკების მიერ მოწყობილ აჯანყებას, 1921 წლის 28 თებერვალს მოსკოვის საბჭოს სესიაზე ლენინი მიუთითებდა: „ჩვენ ვიცით, რომ ამბოხება დაიწყო საქართველოსა და სომხეთს შორის არსებულ ნეიტრალურ ზონაში და მასში სომეხთა და რუსთა ნაწილები მონაწილეობდნენ." ასე წამოსცდა სიმართლე „პროლეტარიატის დიდ ბელადს", ასე აეხადა ფარდა ბოლშევიკების ბინძურ მოქმედებას.

საინტერესოა, რას ატყობინებდა რუსი სამხედრო კორესპონდენტი მოსკოვს: „ჩვენს შეტევას სასტიკად უმკლავდებიან ქართველები. ისინი გაიჭრნენ... ცეცხლში, ტყვიამფრქვევებისა და თოფების ცეცხლით შეაჩერეს ჩვენი მძლავრი მოძრაობა." [36].

ქართველი მეომრების თავდადებულ ბრძოლაზე, მათ თავდაპირველ მნიშვნელოვან წარმატებებზე მეტყველებს იმდროინდელი ქართული პერიოდული პრესა. რად ღირს თუნდაც ეროვნულ-დემოკრატიული პარტიის გაზეთის „საქართველო" 1921 წლის 21 თებერვლის ნომერში მოთავსებული პუბლიკაციები. მოგვყავს ზოგიერთი მათგანი.

უწმინდესი და უნეტარესი, სრულიად საქართველოს კათოლიკოს-პატრიარქი ლეონიდე: „ძენო ქართლისაო! სრულიად საქართველოს ვაჟკაცნო და ქალნო! მადლი და კურთხევა იესო ქრისტესი თქვენდა.

საუკუნოებით განწირულ საქართველოს საღმრთო განგებამ არგუნა ხვედრი, გახდეს სამარედ სკვითებისა, რომელთაც შემუს-



რეს რუსეთი და რომელნიც აზია-ევროპაში ყველაფერს მხოლოდ ანგრევდნენ და ანადგურებდნენ. თითქოს უკეთურნი უახლოვდებოდნენ ჩვენს დედაქალაქს და დამშეულნი ელოდნენ თბილისში გემრიელი პურით და ღვინით გაძღომას, თბილისის განთქმულ აბანოებში დასუფთავებას. მაგრამ, როგორც არასოდეს მტკვარი პირს არ იბრუნებს უკუღმა, ისე ჩვენი ვერაგი მტერი ვერ მიაღწევს ბოროტ განზრახვას, ღმერთი არ აღირსებს მას საქართველოს დაპყრობას. ყოვლად წმინდა ღვთისმშობელი ცეცხლად შეარგებს მას ჩვენი მამულის პურსა და ღვინოს... საყვარელნო, ფრონტის ზურგში მყოფნო! შევინარჩუნოთ სრული დარბაისლობა, გულის სიმშვიდე და ხასიათის სიმტკიცე. ნუ მიეცემით საშინელ და ცრუ ხმებს... ღმერთმა აკურთხოს და ჩქარი ძლევამოსილებით შემოსოს ჩვენი ამაყი ლაშქარი!"

საქართველოს დამფუძნებელი კრების წევრი, ეროვნულ-დემოკრატი გიორგი გვაზავა: „ჯერ ომი სწარმოებს, საშინელი ომი, მაგრამ საქართველოს გულიდან, თბილისის კლდეებიდან უკვე ამოხდა „ვაშა"! და გამარჯვების გრიალი ეფინება ქვეყნიერებას. რუსეთის დამშეულთა ურდოები, რომელნიც ემუქრებიან მთელს განათლებულ კაცობრიობას წარღვნითა და წალეკვით, უკვე ეხეთქენ ირაკლი მეფის სტრატეგიულ ხაზებს; ახლა გაქვითკირებულის ჩვენი მამულიშვილების მკერდით, ეხეთქა, დაიმტვრია შუბლი და დამარცხებული იხევს უკან. ვაშა საქართველოს!

მოხდა დიდებული და გმირული საქმე! ჰწყდება ბედი არა მარტო საქართველოისა, არამედ მთელი კავკასიისა და მთელი წინა აზიისა... მწამს, ლოიდ ჯორჯი, მილლიერანი, ვილსონი თუ ჰარდინგ, უსათუოდ ხელახლად გადასინჯავენ თავიანთი პოლიტიკის გეგმას, იძულებულნი არიან შეუფარდონ იგი ახალ ფაქტორს მსოფლიოს ისტორიისას – საქართველოს. ლენინი, ცნობილი ლენინი, შუბლშეხრილი და დაღვრემილი იყურება სამხრეთისაკენ: ნუთუ აქ, საქართველოს საზღვრებზე უნდა დამარცხდეს და განიავდეს მისი ველური ოცნება? ნუთუ აქ არის შეურყეველი და მტკიცე ზღუდე განათლებისა და თავისუფლებისა?! ჰფიქრობს იგი. დიახ, აქ არის! ქართველ ერს არ ეტყობა დაღლილობა, თვითოეული ჩვენთაგანი გრძნობს საიდუმლო ეროვნულ სულს... ცაში დადის ლანდები ჩვენი წინაპრებისა... საფლავებს უვლის ჟრუანტელი სიცოცხლისა. ვაშა საქართველოს! ვაშა ღენერალო კვინიტაძე!"

საქართველოს დამფუძნებელი კრების წევრი, ეროვნულ-დემოკრატი რევაზ გაბაშვილი: „ლომებივით იბრძვიან იუნკრები, საერთო ხმაა და მართლაც, ყველა ნაწილებიდან იუნკრები ყველაზე მედგრად და განუწყვეტლივ ამაგრებენ ფრონტსა.ზურგიდან გამაგრებული არტილერიით, ისინი ჩასაფრებიან წუნკალ მტერს და მთელი

დღე და ღამე, როგორც ზღვის ტალღებს, უკან აქცევენ ბოლშევიკების იერიშებს. განდევნილნი კოჯრიდან და ქოროღლიდან, უკანასკნელნი ასკდებიან ტაბახმელის მაღლობებს, მაგრამ ამაოდ. ზარბაზნები, ტყვიამფრქვევები, დაჭრილ-დახოცილნი და სურსათი გაბნეულია მთელს მტრისგან დატოვებულ ბრძოლის ველზე და სისტემატურად ახევინებენ უკან მაღლობიდან მაღლობზედ და უმზადებენ საერთო ტომარას... ყველგან ერთი და იგივე ხმაა: „არასგზით მივცემთ თბილისს. ბოლშევიზმი საქართველოდან იწყებს თავისი საფლავის თხრასო.“

სამკვირიანი ბრძოლის შემდეგ, 25 თებერვალს, საგრძნობლად შეთხელებული, წელში გაწყვეტილი მე-11 არმიის ნაწილები შემოვიდნენ თბილისში. ეს იყო საქართველოს მენშევიკური მთავრობის პოლიტიკური და სტრატეგიული შეცდომა.

მე-11 არმიას მხარს უბამდნენ საქართველოს საზღვრებზე ოთხი მხრიდან მომდგარი ბოლშევიკური ჯარის ნაწილები და ოსმალეთი, რომელმაც იმავდროულად დაიწყო ბათუმისა და აჭარის ოკუპაცია.

ბათუმიდან ოსმალთა განდევნაც მთლიანად ქართული ეროვნული არმიის, უპირველესად გენერალ გიორგი მაზნიაშვილის არმიის სახელს უკავშირდება. საყურადღებოა ბათუმისადმი ბოლშევიკების დამოკიდებულება, რაც ნათლად ჩანს საქართველოს დემოკრატიული მთავრობის თავმჯდომარის მოადგილის გ. ლორთქიფანიძისა და აჭარის რევკომის თავმჯდომარის მამია ორახელაშვილის მოლაპარაკების მასალებიდან. სრულად მოგვყავს გ. ლორთქიფანიძის განცხადების ტექსტი და მ. ორახელაშვილთან მისი მოლაპარაკების სტენოგრაფიული ჩანაწერის ნაწილი [27].

„საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის რწმუნებულის განცხადება.

ქართველ ხალხთან ერთად, მისი ერთსულოვანი ნებით დაყენებული მთავრობა მთელი თავისი ძალ-ღონით წინ აღუდგა საქართველოში შემოჭრილ უცხო ძალებს და ეს ხუთი კვირაა რაც ის, ქართველ ჯარსა და ქართულ სახალხო გვარდიაზე დაყრდნობით, აწარმოებს ქვეყნის დაცვას. ხუთი კვირის მძიმე ბრძოლამ გაცილებით უფრო მრავალრიცხოვან მოწინააღმდეგეებთან ნათელ ჰყო ქართველი მხედრობის მხნეობა და თავდადება და ქართველი ხალხის ერთსულოვნება და სიმტკიცე დემოკრატიული რესპუბლიკის დაცვის საქმეში. ეს ომი, რომელსაც ერთი წუთითაც არ მიუღია სამოქალაქო ომის ხასიათი, გრძელდება დღემდის. მაგრამ, ამ უკანასკნელ დროს კიდევ უფრო ძლიერ გართულდა და გამწვავდა საქართველოს სამხედრო მდგომარეობა. ანგორის მთავრობამ (ე.წ. ანგორის ქემალისტური რესპუბლიკა თურქეთში —ლ.უ.), ისარგებ-



ლა რა ჩვენი მდგომარეობით, უკვე დაიპყრო არტაანისა და ართვინის ოლქები. ახლა, როდესაც საქართველოს პოლიტიკურსა და სამხედრო ბაზას წარმოადგენს ბათუმი, ანგორის ჯარები თავს გვესხმის ზურგიდან და აპირებს ბათუმისა და მისი ოლქის დაპყრობას. ასეთ პირობებში საქართველოს მთავრობას მდგომარეობა აიძულებს მთელი თავისი ყურადღება მიაპყროს ტერიტორიის მთლიანობის დაცვას და არავითარ შემთხვევაში, ნებით თუ უნებლიეთ, არ შეუწყოს ხელი ბათუმის და მისი ოლქის ოსმალეთის მიერ დაპყრობას. ამ მიზნისათვის ის თავის მოვალეობად სთვლის, მიიღოს საქართველოს რევკომის წინადადება მოლაპარაკების შესახებ და შესაძლებლად სცნობს ამ მდგომარეობაში განსაზღვრული პირობებით ფაქტიური შეთანხმება მოახდინოს ხსენებულ რევკომთან იმ ომის ლიკვიდაციის შესახებ, რომელიც სწარმოებს საქართველოს მხედრობასა და რევკომის განკარგულებაში მყოფ ბოლშევიკურ ჯარებს შორის. საქართველოს მთავრობა მოლაპარაკებაში ხელმძღვანელობს იმ აზრით და მისწრაფებით, რომ ყოველგვარი ღონე და ზომა იხმაროს საქართველოს მთლიანობის დასაცავად, მიუხედავად იმისა, თუ როგორი შინაგანი წყობილება იქნება დღეს ან ახლო მომავალში საქართველოში.

ამავე დროს, საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობა აცხადებს, რომ ეს შეთანხმება სრულიად არ სჭრის ამა თუ იმ ხელისუფლების ცნობის საკითხს. საქართველოს კანონიერ მთავრობად ის სთვლის თავის თავს, სადაც და რა პირობებშიაც უნდა დარჩეს, ვიდრე მთელი ქართველი ხალხის უმრავლესობის თავისუფლად გამოთქმული ნება-სურვილი არ იტყვის ამის წინააღმდეგს...

საქართველოს დამოუკიდებელი რესპუბლიკის მთავრობის წარმომადგენელი გ. ლორთქიფანიძე. 17 მარტი, 1921 წელი.“

ნაწყვეტი მოლაპარაკების სტენოგრაფიული ჩანაწერიდან:

**გ. ლორთქიფანიძე:** ქემალმა უკვე დაიპყრო ართვინისა და არდაგანის ოლქები, მას ახლა იერიში მოაქვს ბათუმის ოლქზედ. ამიტომ ჩვენ ვდგევართ იმ პრინციპულ ნიადაგზედ, რომ, როგორიც არ უნდა იყოს საქართველო, იქნება მისი ხელისუფლება დემოკრატიული რესპუბლიკა თუ საბჭოთა წყობილება, ჩვენი მოვალეობა არის, მოვალეობა სახელმწიფოებრივი და ეროვნული, რომ ბათუმის ოლქი ყოველ შემთხვევაში დარჩეს საქართველოს, ვიმეორებ, როგორიც არ უნდა იყოს ის. ეს არის ჩვენი სახელმძღვანელო გეზი, რადგან ქემალი გათავხედდა და იერიშები დაიწყო ბათუმის ხელში ჩასაგდებად. საქართველოს რესპუბლიკას დღეს უძნელდება ორ ფრონტზედ ბრძოლა, საჯავახოსა და ბათუმისა. ამიტომ საჭიროა, რომ მოინახოს საერთო საშუალება,

რომელიც აგვაცილებს საფრთხეს, რაც მთელის საქართველოს მთლიანობას.

**მ. ორახელაშვილი:** ჩვენ არ ვართ წინააღმდეგნი, რომ ბათუმის საკითხი იქნეს განხილული კონფერენციის მიერ, მაგრამ ეს **საკითხი მეორეხარისხოვანია**. ჩვენი პირველი მოთხოვნილება არის, რომ საქართველოს დამოუკიდებელი რესპუბლიკის მთავრობამ იცნოს საქართველოში მომხდარი გადატრიალება და აღიაროს საქართველოს საბჭოთა რესპუბლიკა და თუ ეს არ იქნება მიღებული, სხვა დეტალების მიღება შეუძლებელია.

**გ. ლორთქიფანიძე:** დღეს ყველაზე დიდი საშური საკითხი და პირველ რიგში განსახილველი არის **საქართველოს ტერიტორიის მთლიანობის** შენარჩუნება ყველა ქართველი პატრიოტისათვის და რაც შეეხება რეჟიმის საკითხს, ჩვენ მიგვაჩნია, რომ ერთმა პოლიტიკურმა ჯგუფმა **უცხოელი ძალებით** გადაიარა საქართველოს დიდი ნაწილი და **არავითარ შინაურ გადატრიალებას ადგილი არ ქონია**. ზოგი ფიქრობს, რომ საქართველოში დამყარდა თავისუფლება, ჩვენთვის კი უდიდესი ტრაგედიაა; ამ ტრაგედიას მოჰყვა კიდევ მეორე ტრაგედია, – ტერიტორიის მთლიანობის საკითხისა ბათუმის ოლქის სახით და რადგან დღეს საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობას არ აქვს საშუალება იბრძოლოს ორ ფრონტზე, მან აირჩია, რომ, როგორიც არ უნდა იყოს და რა წყობილებაც, ბათუმის ოლქი დარჩეს საქართველოს ფარგლებში. ბატონი ორახელაშვილის მიერ დასმული საკითხი, რომ ცნობილი იქნეს საქართველოში შიგნიდან გადატრიალების საკითხი, დიდი შეცდომაა, რადგან საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობას არ შეუძლია თავისი ხელისუფლება გადასცეს სხვა ვინმეს. თვით ის არის წყარო უფლების. წყარო უფლებისა არის დამფუძნებელი კრება და სხვა არავინ.

17 მარტი, 1921 წელი."

მოლაპარაკება რევკომის მხრიდან უშედეგოდ დასრულდა. რევკომისათვის პირველხარისხოვანი პრობლემა იყო საქართველოში ბოლშევიკური ხელისუფლების ცნობის საკითხი, ეროვნული ტერიტორიების მთლიანობა კი სრულიადაც არ შეადგენდა მისი ზრუნვის საგანს.

გენერალ მაზნიაშვილის ნაწილებსა და ოსმალო ასკერებს შორის საომარი მოქმედება სამ დღეს მიმდინარეობდა. დამპყრობთა განახევრებული არმია განდევნილ იქნა საქართველოს საზღვრებიდან. ამ ბრძოლებისას ბათუმის მახლობლად იდგა წითელი



კავალერია, რომელიც მხოლოდ თვალს ადევნებდა მოვლენათა მსვლელობას, არ მონაწილეობდა საომარ ოპერაციებში.

საგულისხმოა ბოლშევიკ ბესო ლომინაძის მიერ 1921 წელს რუსულ ენაზე შედგენილი 60-გვერდიანი ბროშურა, რომელიც ხელში ჩავარდნიათ მეტეხის ციხის პოლიტპატიმრებს. ნაშრომის შესახებ ცნობებს გვაწვდის ქართველი ემიგრანტი, ეროვნულ-დემოკრატიული პარტიის ცნობილი მოღვაწე, პუბლიცისტი შალვა კალანდაძე [10]. ბროშურაში აღნიშნული ყოფილა, რომ, არა თუ 1918 წელს, არამედ 1920-1921 წლებშიც საქართველოს ბოლშევიკებს მოსახლეობაში არ ჰქონდათ არავითარი დასაყრდენი, რომ მათ მიერ ინსპირირებული ამბოხებანი წერილფეხა გაფაფხურებას უფრო წააგავდა, ვიდრე რევოლუციურ საქმიანობას. ასე იყო 1920 წლის მაისის შემდეგაც, როდესაც ბოლშევიკურმა პარტიამ ლეგალური არსებობის უფლება მიიღო. საქართველოს ოკუპაციის თაობაზე კი ბ. ლომინაძე მიუთითებდა, რომ ქართველ ბოლშევიკებს თითიც არ გაუნძრევიათ და რომ ეს იყო საქართველოს დაპყრობა.

მაშინ, როდესაც საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობა ბათუმში იმყოფებოდა, საქართველოს, თვით რევკომის ზურგს უკან, 1921 წლის გაზაფხულზე საბჭოთა რუსეთმა ოსმალეთს დაუთმო 12 ათასი კვადრატული კილომეტრი ფართობის ტერიტორია: ბათუმის ოლქის ნაწილი, ართვინისა და არტაანის ოლქები [24]. როგორც აღინიშნა და ამას არც ქართული საბჭოთა ისტორიოგრაფია მალავდა, რუსეთ-თურქეთის მოლაპარაკება ჯერ კიდევ 1920 წლის ზაფხულის დამდეგს დაიწყო. იმავე ხანებში ოსმალეთის ხელისუფლებამ ბათუმის გენერალ-გუბერნატორად ქიაზიმ-ბეი დანიშნა [31], რა თქმა უნდა, ბოლშევიკური რუსეთის მხარდაჭერის იმედით.

აქვე მოგვყავს ადგილი ცნობილი ქართველი მეცნიერისა და მოღვაწის, ქართული პოლიტიკური ემიგრაციის თვალსაჩინო წარმომადგენლის ალექსანდრე მანველიშვილის ნაშრომიდან „საქართველოს საზღვრები" [17]:

„... მოსკოვმა, გარეშეთათვის მოსაჩვენებლად, ე.წ. ამიერკავკასიის მთავრობას 13 ოქტომბერს 1921 წ. ქალაქ ყარსში ახალი ხელშეკრულება დაადებინა, რაც არსებითად მოსკოვის აღნიშნული ხელშეკრულების დადასტურება იყო.

1921 წლის 13 ოქტომბრის ყარსის ხელშეკრულება ოსმალეთს უთმობს ყველა იმ ადგილს, რაც მოიპოვა ძველმა რუსეთმა 1829 წლის ადრიანოპოლისის ზავის შემდეგ, ბათუმის გამოკლებით...

გარდა აღნიშნული მხარეებისა, ბოლშევიკებმა გააჩუქეს საქართველოს ადგილები აღმოსავლეთითაც და სამხრეთ-აღმოსავ-

ლეთიდაც. სახელდობრ, ბორჩალოს მაზრის ნაწილი 3.812 კვ. კილომეტრი და ზაქათალის ოლქი (დღევანდელი ზაქათალის, კახისა და ბელაქნის რაიონების ტერიტორიები აზერბაიჯანში – ლ.უ.) 3.564 კვ. კილომეტრი.

ამგვარად, ბოლშევიკებმა თურქეთს, აზერბაიჯანსა და სომხეთს დაუთმეს საქართველოს ტერიტორიის 19. 491 კვ. კილომეტრი სივრცე."

აღსანიშნავია, რომ მსჯელობისას ავტორი ეყრდნობა 1916 წლის სტატისტიკურ მონაცემებს. ისიც უნდა ითქვას, რომ ა. მანველიშვილის მიერ დასახელებულ ტერიტორიებს უნდა დაემატოს შავიზღვისპირეთის ის მიწები, რომლებიც რუსეთის ფედერაციამ დაისაკუთრა ქართველ ბოლშევიკთა „მარჯვე მოქმედების" წყალობით.

ასე ჩამოაჭრეს საქართველოს მისი ძირძველი მიწები – 20 ათას კვ. კილომეტრი ფართობი, ანუ მისი ტერიტორიის თითქმის მეოთხედი.

ლენინი 1921 წლის 29 მარტს ორჯონიკიძეს წერდა: „ჩვენ მივიღეთ ნარიმანოვის, ბუნიატ-ზადეს და სერებროვსკის სასოწარკვეთით აღსავსე დეპეშა. ისინი სამართლიანად მიუთითებენ, რომ მე-11 არმიის დაბრუნება დამშეულსა და გაღლეტილ აზერბაიჯანში ყოვლად შეუძლებელია. **მიიღეთ ენერგიული ზომები, რათა არმია დატოვებულ იქნას საქართველოში...**" [12].

იმავე წლის აპრილში კი ლენინი რუსეთის ფედერაციის ვაჭრობის სახალხო კომისრის მოადგილეს ლეჟავას მიუთითებდა: „საქართველო უაღრესად მნიშვნელოვანია, როგორც რუსეთის საგარეო ვაჭრობის ფარი. ეს მოხერხებულია როგორც იტალიისა და გერმანიისათვის, ისე ამერიკისთვისაც... საჭიროა ბათუმის გზით საგარეო ვაჭრობის გეგმა (და ფონდი)..." [12].

ჯერ კიდევ 1920 წლის ნოემბერში მოსკოვის პარტიული ორგანიზაციების მდივნების თათბირზე ლევ ტროცკიმ ხაზგასმით აღნიშნა, რომ სომხეთისა და აზერბაიჯანის გასაბჭოების შემდეგ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის ჯერიც დადგა. „სულ მოკლე დროში ბათუმს ბაქოს დავუკავშირებთო," [10] – აღნიშნა ორატორმა. ამ ცნობიდან მჟღავნდება წითელი იმპერიის კიდევ ერთი მიზანი – საქართველოს საზღვაო პორტების საშუალებით ბაქოს ნავთობის გატანა.

ფილიპე მახარაძე რუსეთის ბოლშევიკური პარტიის ცენტრალური კომიტეტისადმი 1921 წლის 6 დეკემბრის საიდუმლო მოხსენებაში აღნიშნავდა, რომ „... როდესაც დაიწყო წითელი ჯარის შეტევა, ამ შეტევის მიზანსა და განზრახვაზე არც ერთმა იაჩეიკამ,



წარმოიდგინეთ, პარტიის არც ერთმა წევრმა საქართველოში არ იცოდა და ეჭვიც კი არ ჰქონდა. ამიტომ ჩვენი ორგანიზაციების მხრივ, რამდენადაც ისინი ჯერ კიდევ მიათრევდნენ თავის წუთისოფელს, არავითარი გამაფრთხილებელი ზომის მიღება არ შეიძლებოდა... ამრიგად მოხდა შემდეგი:

1. საქართველოში წითელი ჯარის შესვლამ და საბჭოთა ძალაუფლების გამოცხადებამ მიიღო აშკარა გარედან დაპყრობის ხასიათი, ვინაიდან შიგნით ამ დროს არავინ არც კი ფიქრობდა აჯანყების მოწყობაზე..." [4].

მსჯელობს რა საბჭოთა რუსეთის მიერ საქართველოს ოკუპაციაზე, ლ. თოიძე მიუთითებს: „როგორ არ თავსდება ყოველივე ეს იმ წარმოდგენებში, რომლებსაც ჩვენი, საბჭოური ისტორიოგრაფია ამკვიდრებდა ათეული წლების მანძილზე საქართველოში წითელი არმიის შემოსვლასთან დაკავშირებით. ამკვიდრებდა და სათანადო დოკუმენტურ ბაზასაც ეყრდნობოდა. ეს გახლავთ ბოლშევიკი მოღვაწეების ხელიდან გამოსული ტენდენციური დოკუმენტები...." [9].

ყოველივე ეს კიდევ ერთხელ ცხადყოფს საქართველოსადმი რუსეთის ბოლშევიკური რეჟიმის ანტიდემოკრატიულ და დიდმპყრობელურ დამოკიდებულებას. მაგრამ იბადება კითხვა, რამ მისცა რუსეთს, და არა მარტო რუსეთს (მხედველობაში გვაქვს ოსმალეთი), საბაბი ესოდენი თავხედობისა? ლოგიკური პასუხი ერთია: სამწუხაროდ, ქართული სოციალ-დემოკრატიის, იგივე მენშევიზმის იმ ყოვლად ბრმა, ბეცმა პოლიტიკურმა ხაზმა, რომელსაც იგი ატარებდა საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის გამოცხადებამდე. საბუთი?! თუნდაც კრებული – **„Документы и материалы по нашей политике Закавказья и Грузии"** (ტფილისი, 1919 წელი), რომელშიც ერთი სიტყვაც კი არ არის რაიმე ეროვნულსა და ქართულ თვითშეგნებაზე (მხედველობაში გვაქვს მასალები საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებამდე). სამაგიეროდ, აქ უხვადაა მგზნებარე ფრაზები რუსეთზე, რუსულ დემოკრატიაზე, დიად რევოლუციურ მონაპოვარზე. დაახლოებით იგივე შეიძლება ითქვას იმ საარქივო მასალებზე, რომლებიც მრავლადაა დაცული საქართველოს ცენტრალურ სახელმწიფო ისტორიულ არქივში და რომლებიც ამიერკავკასიის საგანგებო კომიტეტის, კომისარიატისა და სეიმის მოღვაწეობას შეეხება.

ისიც ხომ ფაქტია, რომ სწორედ ქართულმა სოციალ-დემოკრატიამ 1893-1918 წლების მანძილზე, დიდი ილია ჭავჭავაძისათვის ნასროლი ბერდანის ტყვიების გარდა, ვერაფერი ვერ გაიმეტა ქართული ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობისათვის. რუსეთის დროებითი მთავრობისა და მენშევიკური ცაკის დაშლამდე

(ნაწილობრივ, შემდეგაც) ქართველ მენშევიკთა მთელი იმედები „დიადი რუსეთისკენ" იყო მიმართული.

ამიერკავკასიის საგანგებო კომიტეტისა და სეიმის შექმნაც იძულებით, დროებით მოვლენად მიაჩნდათ ესდეკებს, აქაოდა რუსეთის დემოკრატიული დამფუძნებელი კრების არჩევას დაველოდებითო. „ოზაკომს" სწორედ ამ ცაში გამოკიდებული დამფუძნებელი კრების არჩევის შემდეგ უნდა შეედგინა დროებითი ხელისუფლება, რომლის საფუძველიც იქნებოდა:

„ა) წაყვანა ადგილობრივი საოლქო პოლიტიკისა საერთო რუსეთის დემოკრატიასთან კავშირით, საერთო სახელმწიფოებრივი ამოცანების გადაწყვეტის მიმართულებით;

ბ) ავტონომიური გადაწყვეტა მხოლოდ ადგილობრივი საკითხებისა;

გ) მიყვანა მხარისა იმ მომენტამდე, როცა შეიქმნება ყველასაგან ცნობილი რევოლუციურ-დემოკრატიული ხელისუფლება ან როცა გაიხსნება სართო რუსეთის სრულუფლებიანი დამფუძნებელი კრება." [23].

(ამოწერილია 1917 წლის 11 ნოემბრის რევოლუციური ორგანიზაციების წარმომადგენელთა დადგენილებიდან).

როგორც აღნიშნული იყო, ოსმალეთის სარდლობა ამიერკავკასიის კომისარიატს მიმართავდა წინადადებით, რათა ამ უკანასკნელს გამოეცხადებინა თავი ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციის მთავრობად. იმ ანგარებითი მიზნების შესახებ, რაც ოსმალეთს ამოძრავებდა, უკვე ითქვა. რაც შეეხება კომისარიატსა და სეიმს, იგი კვლავინდებურად „დიადი რუსეთის" დემოკრატიული დამფუძნებელი კრების არჩევნებს უცდიდა. სწორედ ამავე მიზნით, ოსმალეთის მიერ გაფრთხილებულმა სეიმმა არ გაგზავნა თავისი წარმომადგენელი ბრესტ-ლიტოვსკში საზავო მოლაპარაკებაზე დასასწრებად. ასე რომ მომხდარიყო, ვინ იცის, იქნებ სხვაგვარად წარმართულიყო საქართველოსა და ამიერკავკასიის ბედიღალი.

1918 წლის 4 იანვრის სეიმის დადგენილებაში ხაზგასმითაა აღნიშნული:

„გვსურს რა, შევკრათ ზავი იმ საფუძველზე, რომელიც მისაღებია რუსეთის დემოკრატიისათვის, საჭიროდ ვრაცხთ შევატყობინოთ, რომ ჩვენ, წარმოვადგენთ რა რუსეთის რესპუბლიკის შემადგენელ, განუყოფელ ნაწილს, შეგვიძლია შევუდგეთ ზავზე მოლაპარაკებას მხოლოდ ეხლახან შეკრებილი დამფუძნებელი კრებისაგან სათანადო უფლებამოსილების მიღების შესახებ" [23].

მხოლოდ „დედა რუსეთთან" დაკავშირებული იმედების გაქარწყლებისა და სანუკვარი დამფუძნებელი კრების აკვანშივე



მოხრჩობის შემდეგ, ამიერკავკასიის სეიმი იძულებული გახდა (დიახ, იძულებული გახდა!) გამოეცხადებინა ამიერკავკასიის ფედერაციული რესპუბლიკის დამოუკიდებლობა.

„ეს არის კლასიკური პასუხი, კავკასიის ისტორიაში რომ დარჩება, როგორც უბრწყინვალესი ნიმუში იმისა, თუ მისი ხელმძღვანელობა – სოციალ-დემოკრატია რაოდენ მოკლებული იყო არამც თუ მარტო სინამდვილის გაგების უნარს, არამედ ეროვნულ ინსტინქტსაც და უბრალო, ცხოველურ ინსტინქტს, რომელსაც მისთვის უნდა ეკარნახა – თავისი თავისა და ქვეყნის გადარჩენისათვის გაბედული და მტკიცე ნაბიჯი გადაედგა, თავი გაეთავისუფლებია დუხჭირი პარტიული დოქტრინებისაგან, უარეყო შაბლონური დოგმები რუსეთის დემოკრატიასთან და რუსულ რევოლუციასთან სამუდამო ცოლ-ქმრობის შესახებ, – და თამამად გადაეწყვიტა კავკასიის დამოუკიდებლობის საკითხი, რომელსაც თვით საგარეოდ შექმნილი პირობები მეტისმეტად ხელსაყრელ გარემოებაში აყენებდა." – წერდა ვიქტორ ნოზაძე სეიმის ზემოხსენებულ დადგენილებასთან დაკავშირებით [23]. ამას წერდა ადამიანი, რომელიც ყმაწვილკაცობაში თავად სოციალ-დემოკრატი, შემდეგ კი, ამ ორგანიზაციის უსუსური, ეროვნულ ნიადაგს მოწყვეტილი, მცდარი პოლიტიკური ქმედებების გამო განუდგა მას. 20-იანი წლების დამდეგიდან სიცოცხლის ბოლომდე ვ. ნოზაძე უკიდურეს პოლიტიკურ ოპოზიციას ეკუთვნოდა.

რუსეთთან დაკავშირებული იმედების საბოლოოდ გაცრუებამ განაპირობა საქართველოს დამოუკიდებელი დემოკრატიული რესპუბლიკის გამოცხადებაც. ამგვარი განწყობა აშკარად ჩანს თვით დამოუკიდებლობის აქტის ტექსტში:

„... რუსეთის დიდი რევოლუციის მსვლელობამ რუსეთში ისეთი შინაგანი წყობილება შექმნა, რომ მთელი საომარი ფრონტი სრულიად დაიშალა და რუსის ჯარმაც დატოვა ამიერკავკასია.

დარჩნენ რა თვისი ძალღონის ამარად, საქართველომ და მასთან ერთად ამიერკავკასიამ თვით იდვეს თავს საკუთარი საქმეების გაძღოლა და პატრონობა...

ქართველი ერის დღევანდელი მდგომარეობა აუცილებლად მოითხოვს, რომ საქართველომ საკუთარი სახელმწიფოებრივი ორგანიზაცია შექმნას..." – ვკითხულობთ საქართველოს დამოუკიდებლობის აქტში [30].

ნიშანდობლივია ისიც, რომ, მიუხედავად რუსეთში მომხდარი ამბებისა და მიუხედავად ბოლშევიკების მიერ საქართველოში გატარებული სისხლიანი პოლიტიკისა, ქართულ სოციალ-დემოკრატიულ ყველა ოფიციალურ გამოცემას დღემდე „ამშვენებს" დევიზი – „პროლეტარებო ყველა ქვეყნისა, შეერთდით!"

ქართველი მენშევიკების მცდარ პოლიტიკურსა და სტრატეგიულ ხაზზე უნდა ითქვას შემდეგიც:

როგორც აღინიშნა, 1920 წლის გაზაფხულზე წითელ ხიდთან ადგილი ჰქონდა ბრძოლებს ქართულ ეროვნულ ჯარსა და წითელ დივიზიებს შორის.

აი, რას ვკითხულობთ ა. მანველიშვილის წიგნში:

„1920 წლის 7 მაისის ხელშეკრულებას სულ მალე მოჰყვა საბჭოელების თავდასხმა. ნაუცბათევად მომზადებული საქართველოს ჯარი დამპყრობელთა შესახვედრად გაემგზავრა და გაანადგურა ორი წითელი დივიზია. მაგრამ საქართველოს წინდაუხედავმა მთავრობამ ამ პირველი გამარჯვებიდან არ გამოიტანა სათანადო დასკვნა და მთავარსარდლის შეხედულების საწინააღმდეგოდ საბჭოებთან მოლაპარაკებას შეუდგა, რითაც მათ რეორგანიზაციის საშუალება მისცა" [18].

ამავე ფაქტთან დაკავშირებით ქართული ემიგრანტული გაზეთი „ქართული აზრი" წერდა:

„1920 წელს საქართველომ უკუაქცია წითელი რუსეთის ჯარი და გენერალ კვინიტაძის წინადადება რომ დაეკმაყოფილებინათ, ბევრი შანსები იყო, რომ წითელი ჯარი განადგურდებოდა და მთელი კავკასია მისი გავლენისაგან და ოკუპაციისაგან განთავისუფლდებოდა. ამ გარემოებით დამფრთხალი მოსკოვი მიხვდა, რომ, ვიდრე საქართველოს ჰყავდა მცირერიცხოვანი, მაგრამ მაინც ჯარი, ახდილი დატაკებით ვერას გახდებოდა და მიმართა რუსეთისათვის ჩვეულ მზაკვრულ ხერხს: დასდო 1920 წლის 7 მაისის სამეგობრო და თავდაუსხმელობის ხელშეკრულება.

ამ ხელშეკრულებამ საქართველოს თავდაცვის გრძნობა დააჩლუნგა და გამოიწვია შეიარაღებული ძალების დემობილიზაცია. ეს იყო თურმე მოსკოვის მიზანიც. 1921 წლის თებერვალში მან შემოგვისია თავისი ურდოები და საქართველო დაიპყრო" [33].

ახლა კი ქართული ჯარის მთავარსარდალს, გენერალ გიორგი კვინიტაძეს მოვუსმინოთ:

„1920 წლის 7 მაისს გრ. ურატაძემ მოაწერა ხელი ხელშეკრულებას მოსკოვთან მიუხედავად იმისა, რომ ამ დროს ქართული სისხლი იღვრებოდა ჩვენს საზღვრებზე რუსებთან ბრძოლაში...

18 მაისს სამხედრო მინისტრი გრიგოლ ლორთქიფანიძე და მე გავემგზავრეთ ფრონტზე ნ. ჟორდანიას თანხმობით. უკვე გაცემული იყო ბრძანება 19 მაისისათვის მთავარი შეტევის დაწყებისათვის, და ჩვენ გვქონდა აღერბეიჯანელებთან დადებული პირობა, რომ ისინი მოახდენდნენ რუსების ზურგში აჯანყებას, რაც მართლაც მოახდინეს 25 მაისს განჯაში. 19 მაისს, 12 დღის



შემდეგ ბოლშევიკებთან ხელშეკრულების დადებისა, სადახლოში მივიღეთ ბრძანება ომის შეჩერებისათვის...

ერთ ღამეში მოხდა უმიზეზო ცვლილება.

ეს იყო 1920 წელს... როცა გაჩაღდა ომი ბოლშევიკებისა პოლონელებთან და ვრანგელთან. ჩვენს მხარეს ბოლშევიკების ერთი დივიზია ისე იყო დამარცხებული, რომ ფრონტიდან მოხსნეს. მეორე დივიზია დავამარცხეთ და ვდევნიდით. ჩვენი ცნობით, ბოლშევიკებს ჰყავდათ კიდევ მხოლოდ ერთი დივიზია ბაქოსთან, ჩრდილო კავკასიიდან წამოსული. ამ დროს მე მყავდა 40 ათასზე მეტი ხიშტი.

25 მაისს აღერბეიჯანში მოხდა აჯანყება. ვფიქრობ, რომ ჩვენს გამარჯვებას შეიძლება მოჰყოლოდა ჩრდილო კავკასიელების აჯანყება ბოლშევიკების წინააღმდეგ, როგორც აღერბეიჯანში.

აი, როდის დავკარგეთ ჩვენი სამშობლო და არა 1921 წელს.

ამის მაგივრად მოხდა უცნაური ამბავი: თანახმად ბოლშევიკური აღერბეიჯანის მოთხოვნისა, ჩვენი გამარჯვებული ჯარი იხევს წითელი (გატეხილი) ხიდის აქეთ; ეს ჩვენი დამარცხებული მტერი (ბოლშევიკური აღერბეიჯანი) მხოლოდ ამ პირობით თანხმდებოდა საზავო მოლაპარაკებაზე" [11].

აქ მცირე უზუსტობას აქვს ადგილი. როგორც მოვლენათა მსვლელობა და მათი ამსახველი დოკუმენტები ცხადჰყოფს, ადგილი ჰქონდა არა ბოლშევიკური აზერბაიჯანის, არამედ ბოლშევიკური რუსეთის შეარაღებულ თავდასხმას საქართველოზე.

ვერავითარ კრიტიკას ვერ უძლებს ის შეცდომებიც, რაც მენშევიკურმა (სოციალ-დემოკრატიულმა) მთავრობამ დაუშვა 1921 წლის თებერვალ-მარტში. კერძოდ, გ. კვინიტაძის ხსენებული ნაშრომი ცხადჰყოფს, რომ სარდალ გ. კვინიტაძის ხელმეორედ (1920 წლის ამბების შემდეგ იგი გადაყენებულ იქნა) დანიშვნის დროისთვის, 16 თებერვალს, მაშინ, როდესაც რუსეთ-საქართველოს ომი თითქმის ხუთი დღის დაწყებული იყო, მთავრობას არ გააჩნდა თავდაცვის არავითარი გეგმა, დაშვებული იყო მთელი რიგი სტრატეგიული შეცდომებისა [11], რაც ხუთი მხრიდან ბლოკირებული სახელმწიფოს მთავრობისათვის ყოვლად უპატიებელია!

საყურადღებოა ბოლშევიკური სამხედრო პრესის ერთი პუბლიკაცია [42], რომელშიც ვკითხულობთ:

„... იერიშები მიიტანეს მე-9, მე-10, მე-11 არმიების შენაერთებმა... ვიმყოფებით 90 კილომეტრზე თბილისიდან. მტერი სდუმს, ნერვები უაღრესად დაძაბულია. უეცრად მოგვესმა განგაშის ჩუმი ნიშნები და იმავდროულად დაიწყო ზარბაზნებისა და ტანკების გამაყრუებელი, საშინელი გრიალი... მოწინააღმდეგე შეშფოთებულია ელვისებური იერიშებით, მაგრამ სასწრაფოდ პასუხობს ღირსეულ და

თანაბარ მოწინააღმდეგეს გამანადგურებელი ცეცხლით. ვეებერთელა დაკოდილი ტანკები სასტიკ ტკივილს განიცდიან."

მოწინააღმდეგის ჯარის წარმომადგენლის ეს სიტყვები აშკარად მიუთითებს ქართული ჯარის შესაძლებლობებზე და რომ არა 1920 წელს მენშევიკური მმართველობის უხერხემლობა, 1921 წელს სტრატეგიული და პოლიტიკური თვალსაზრისით დაშვებული უხეში შეცდომები, ვინ იცის რითი დამთავრდებოდა რუსეთთან საქართველოს ურთიერთობები.

მენშევიკთა კიდევ ერთ, ყოვლად გაუმართლებელ ნაბიჯზე მოგვითხრობს ა. მანველიშვილი:

„ლოიდ ჯორჯის პოლიტიკის გამო რთული, უფრო მეტიც, შეუძლებელიც კი იყო ინგლისური ჯარების დატოვება საქართველოში... მეორეს მხრივ, საქართველოს მთავრობა დათანხმდა 1920 წლის 7 მაისის ხელშეკრულების მუხლებზე, რომლებშიც დათქმული იყო საქართველოს ტერიტორიიდან უცხო ჯარების გაყვანა. რუსეთი მოუთმენლად ელოდა ინგლისელების გამგზავრებას. საქართველოს უღელტეხილების ნეიტრალიტეტს ხელი უნდა შეეწყო მის მიერ გამიზნული აგრესიისათვის, რადგან ნეიტრალური ზონა ისე იყო გაანგარიშებული, რომ ქართული მაშველი ჯარების მოსვლა და დამუქრებული წერტილების დაცვა შეუძლებელი იქნებოდა მოულოდნელი შეტევის შემთხვევაში" [18]. 7 მაისის ხელშეკრულების ძალით საქართველოდან სხვა ქვეყნების (ამჯერად ინგლისის) საჯარისო შენაერთების გაყვანა და კომპარტიის ლეგალიზაცია საბედისწერო გამოდგა საქართველოსთვის.

ჯერ კიდევ 1920 წლის აგვისტოში გამოჩენილი შვეიცარიელი ისტორიკოსი, იურისტი და პუბლიცისტი, ქართველი ერის დიდი მეგობარი ჟან მარტენი აფრთხილებდა საქართველოს: „აზერბაიჯანი უკვე მოსკოვის ხელშია. აქ არაფერია პროლეტარული დემოკრატიის მსგავსი! მოსკოვის წარმომადგენელია მისი ბატონპატრონი. ასეთივე მდგომარეობაა ჩრდილოეთ სპარსეთში, სადაც ინგლისელების სიძულვილით, ნაციონალისტებმა ხელი შეუწყვეს ბოლშევიკებს. როდესაც ხუთბი-ხანი მიხვდა, რომ მის მეგობრებს მხოლოდ ბრინჯი აინტერესებდა რუსეთს გასატანად, წინააღმდეგობის გაწევა მოინდომა, მაგრამ იგი გადააყენეს და მის ადგილზე მოსკოვიდან მოსული, ლენინის კაცი დასვეს. ვისი ჯარი დგას საქართველოში? საქართველოსი? ჯერ არა! ქართველებს იცნობენ, როგორც მამაც მეომართ. მაგრამ მათ არ შეუძლიათ ბევრ მოწინააღმდეგეს გაუძლონ ერთად. ქემალ-ფაშას დახმარებით ცდილობენ ბოლშევიკები ჯერ სომხეთს მოუღონ ბოლო. ხოლო ქართველებთან ძველი დიპლომატიური ხრიკებით მოლაპარაკებას აწარმოებენ; თან ჯარისკაცებს აყენებენ აღმოსავლეთის მხრიდან" [25]. სამ-



წუხაროდ, ქართველმა სოციალ-დემოკრატებმა (მენშევიკებმა) ამჯერადაც ყურად არ იღეს ეს ბრძნული გაფრთხილება...

ლენინმა და ერის გამყიდველმა ქართველმა ბოლშევიკებმა კარგად იცოდნენ მერყევი და ეროვნულ ცნობიერებას მოკლებული ქართული სოციალ-დემოკრატიის (მენშევიზმის) სუსტი მხარეები. აკი ისარგებლეს კიდეც ამით! სწორედ ამაში უნდა ვეძებოთ ბოლშევიკთა ესოდენი თავხედობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მიზეზი.

ქართველ სოციალ-დემოკრატთა რუსოფილური მიდრეკილება სავსებით გამჟღავნდება დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობის ემიგრირებიდან კარგა ხნის შემდეგაც, კერძოდ კი ვისბადენისა და შემდეგ მიუნხენის მოლაპარაკებებზე, რომელთაც აწარმოებდნენ რუსული და არარუსული პოლიტიკური დაჯგუფებანი. საბოლოოდ, მოლაპარაკების შედეგები გაფორმებულ იქნა წერილობითი დადგენილების სახით 1953 წლის 16 ოქტომბერს მიუნხენში. ჯერ კიდევ ვისბადენში რუსეთის სოციალ-დემოკრატიის ლიდერებმა დაადასტურეს, რომ რუსებისა და ნაცუმცირესობათა მიერ უნდა შედგენილიყო რუსეთის ყოფილი დროებითი საბჭოს (დაითხოვეს 1917 წელს) სტრუქტურის მქონე ორგანო, რომელიც მიიღებდა ემიგრანტული „პრედპარლამენტის" სახეს, რა თქმა უნდა, რუსული ძალების აშკარა ჰეგემონიითა და წამყვანი როლით. ამ საბჭოში წარმოდგენილი უნდა ყოფილიყო ნაცუმცირესობათა საბჭოები. „ქართული ეროვნული საბჭოს" სახელწოდებით პირველი ამგვარი ორგანო შეიქმნა ქართველი სოციალ-დემოკრატების მიერ (რითაც მათ მოახდინეს საქართველოში 1917-1919 წლებში მოქმედი „ეროვნული საბჭოს" რესტავრაცია). ყველასათვის ცხადი იყო, რომ ამგვარ პოლიტიკურ სარბიელზე გადასვლა, ამგვარ აშკარად რუსულ პოლიტიკურ ბლოკში მოღვაწეობა ნიშნავდა რუსეთის თებერვლის რევოლუციის დროშის ქვეშ გაერთიანებას და ველიკორუსული განუყოფლობის კვლავ აღიარებას [1].

მიუხედავად იმისა, რომ საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობამ და პარლამენტმა 1921 წელს ხელი არ მოაწერეს არანაირ კაპიტულაციას და ამის წყალობით შენარჩუნებული იყო საქართველოს იურიდიული დამოუკიდებლობა, ეს დამოუკიდებლობა და 1918 წლის 26 მაისის აქტის იურიდიული ძალმოსილება ამ ხელისუფლების სოციალ-დემოკრატ წარმომადგენელთა მიერვე იქნა დასამარებული 1952 წელს.

1952 წლის 16 ოქტომბერს მიუნხენში დაფუძნდა „ანტიბოლშევიკ ერთა საკოორდინაციო ცენტრი." ქართველმა სოციალ-დემოკრატებმა რუსეთის დიასპორასთან აქტიური თანამშრომლობა დაიწყეს. იმავე წელს საკოორდინაციო ცენტრში გაერთიანებული პოლიტიკური ძალების ლიდერებმა ხელი მოაწერეს ცენტრის სტა-

ტუტს იურიდიულ დოკუმენტს, რომლის ძალითაც, მოძრაობის წარმატებით დაგვირგვინების შემთხვევაში ყოფილ ცარისტულ იმპერიაში შემავალი „ანტიბოლშევიკი ერები“ რუსეთის სასარგებლოდ სთმობდნენ სუვერენიტეტის ნაწილს. ამასთან დაკავშირებით საერთაშორისო სამართლის გამოჩენილი სპეციალისტი, ევროპის უნივერსიტეტთა ასოციაციის გენერალური მდივანი, სტრასბურგის უნივერსიტეტის საერთაშორისო სამართლის პროფესორი, ჩვენი თანამემამულე მიხეილ მუსხელი (მუსხელიშვილი) აღნიშნავდა:

„ამ სტატუტზე ხელის მოწერა ქართველების მიერ ნიშნავს, ყოველი ეჭვის გარეშე, მიტოვებას სუვერენული სახელმწიფოს სტატუტისა, რომელიც საქართველომ მოიპოვა 1918-1921 წწ. საერთაშორისო კრებულში. აქედან გამომდინარეობს ის, რომ ამიერიდან შეუძლებელია მოვითხოვოთ ეს სუვერენიტეტი, დამოუკიდებლობა, როგორც უფლება, რომელიც ჩვენ უკანონოდ წაგვართვეს. მაშასადამე, ახლა საკითხი ამ უფლების აღდგენას კი არ ეხება, არამედ მის ხელახლად მოპოვებას“ [26].

ქართველ მენშევიკთა ეს უპატიებელი შეცდომა (თუ შეიძლება ამას შეცდომა ეწოდოს!) ზედმიწევნით გამოასწორა საქართველოს კანონიერმა ეროვნულმა ხელისუფლებამ ბ-ნ ზვიად გამსახურდიას თაოსნობით, ჩაატარა რა 1991 წლის 31 მარტს საყოველთაო-სახალხო რეფერენდუმი, რომლის შედეგებზე დაყრდნობით იმავე წლის 9 აპრილს უზენაესი საბჭოს მიერ მიღებულ იქნა საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის აღდგენის აქტი.

„სრულიად მოულოდნელი იყო ქართველი სოციალისტების აქტიური მონაწილეობა ისეთს პოლიტიკურ მუშაობაში, რომელიც მთელის თავისი ბუნებით ეწინააღმდეგება საქართველოს დამოუკიდებლობის აქტსა და მის კონსტიტუციას, საქართველოს დამფუძნებელი კრებისა და მისი მთავრობის ყოველგვარ ნამოქმედარს; 1917-1922 და 1924 წლების აჯანყებათა წმინდა მიზანსა და დროშას... ასეთი მოქმედება მძიმედ აზიანებს არა მარტო ქართული ემიგრაციის სახელსა და მორალს, არამედ მთელი ერის ზნეობრივ სახეს“ [1].

ქართველი ესდეკების ანტიეროვნულ და ანტიკავკასიურ მოღვაწეობაზე მიუთითებს ქართული პოლიტიკური ემიგრაციის თვალსაჩინო წარმომადგენელი რევაზ გაბაშვილი, რომლის 350-გვერდიანი მოგონებათა წიგნი „რაც მახსოვს“ 1959 წელს გამოიცა მიუნხენში (სხვათა შორის, ამ წიგნმა ფრიად გააფიცხა და ალაშფოთა ესდეკები. ამის დასტურია სოციალ-დემოკრატთა ჟურნალის „ჩვენი დროშის“ 1959 წლის 31-ე ნომრის პუბლიკაციები, რომლებიც აშკარა ტენდენციურობითა და ყოვლად უსაგნო თავისმართლებით გამოირჩევა).



„რუსეთის დროებითმა მთავრობამ... თავისი იმპერიის სხვადასხვა „პროვინციაში“ გაგზავნა კომისრები და ამრიგად, ჩვენც მოგვევლინა „Особый закавказский комиссариат“-ი „Озаком“-ი ხარლამოვის მეთაურობით და აკაკი ჩხენკელის, კიტა აბაშიძის, ერთი სომეხი პაპაჯანოვის და ერთი აზერბაიჯანელის ჯაფაროვის შემადგენლობით.

ეს იყო, ასე ვთქვათ, რუსეთისაგან დასმული ნახევრადკანონიერი მთავრობა კავკასიისა („ოზაკომი“ შეიქმნა 1917 წელს, თებერვალ-მარტში –ლ.უ.).

კავკასიის „ნამესტნიკმა“... დაიბარა ბატონი ნოე ჟორდანია და ალექსანდრე ხატისოვი (თბილისის ქალაქის თავი – ლ.უ.) და გამოუცხადა: „რუსეთში რევოლუციაა, ქვეყანა არეულია, მე მივდივარ წესიერების აღსადგენად და ვიდრე ჩამოვალ, კავკასიას თქვენ გაბარებთ და უნდა მოუაროთ“-ო. ამრიგად, კავკასიის „ბედი“... ჩააბარეს აკაკი ჩხენკელსა და ნოე ჟორდანიას. რასაკვირველია, ლამაზი თვალებისათვის და „რევოლუციონერობისათვის“ ხომ არა,... არამედ, რადგან ნოე ჟორდანიაც, აკაკი ჩხენკელიც და ალექსანდრე ხატისოვიც იყვნენ „единая, неделимая Россия“-ს უკიდურესი მომხრენი, რასაც სიტყვით, წერით, საქმით, სულითა და გულით იცავდნენ და ამტკიცებდნენ.

როცა იმავე წლის მარტში, გერმანელებმა დაარჩოქეს რუსეთი და ბრესტ-ლიტოვსკში ხელი მოაწერინეს „სამარცხვინო ზავზედ“,... ხელის მოწერამდე მოიწვიეს საქართველოს და კავკასიის წარმომადგენელნი, მათი მხარეების ინტერესების დასაცავად, გეგეჭკორმა, მაშინ ჯერ კიდევ გამოუცხადებელი კავკასიის გამოცხადებულმა მინისტრმა, დეპეშა გაუგზავნა: „რადგან კავკასია შეადგენს რუსეთის ნაწილს, ზავის საკითხი რუსების კომპეტენციას შეადგენს“-ო... იხ. ამაზედ ვლ. ვოიტინსკის ჭკვიანური... წიგნის გვერდები 116-125, საცა ორჯერ მიწვეული ბ-ნი გეგეჭკორი უარს ეუბნება თურქებს და გერმანელებს საქართველო –კავკასიის საზღვრებზე მოსალაპარაკებლად... რადგან რუსეთის ნაწილი ვართ...“ [2].

აი, ასეთი გახლდათ ქართველ სოციალ-დემოკრატთა „ზრუნვა“ საქართველოს და კავკასიის კეთილდღეობისათვის.

იქვე რევაზ გაბაშვილი მიუთითებს, რომ ბრესტ-ლიტოვსკის მოლაპარაკებაზე დასწრების შესახებ გერმანელებისა და თურქების ხსენებული თხოვნა მენშევიკებმა საგულდაგულოდ დაუმალეს ჭეშმარიტად ეროვნულ პოლიტიკურ ძალებს, რათა მათ არ მისცემოდათ საშუალება კავკასიის დამოუკიდებლობაზე ლაპარაკისა. „და ამაში, რასაკვირველია, მთავარი ჩვენი არგუმენტი და ძალა, – თვით გამარჯვებული გერმანელები იქნებოდნენ, ჩვენ-

სავით დაინტერესებულნი კავკასიის დამოუკიდებლობით“-ო, მიუთითებს სახელოვანი მამულიშვილი.

რაც შეეხება ბოლშევიკთა მზაკვრულ პოლიტიკას, მას ზედმიწევნით წარმოაჩენს ივანე ნანუაშვილი [45]. კერძოდ, ავტორი მოგვითხრობს საბჭოთა სპეცსამსახურების მზაკვრული საქმიანობის შესახებ მეორე მსოფლიო ომის წლებში:

„II მსოფლიო ომის დამთავრებიდან რამდენიმე წლის შემდეგ დასავლეთმა აღმოაჩინა, რომ წარმოადგენდა რუსეთის მიერ გაჩაღებული „ცივი ომის„ ობიექტს. ეს ძველი რუსული ეროვნული მანევრი დასავლეთისათვის სავსებით ახალი იყო და ეპოქალურ აღმოჩენას წარმოადგენდა. ამ ფაქტის დადგენის შემდგომ, დასავლეთის პირველი რეაქცია მდგომარეობდა საპასუხო მორალური წინააღმდეგობის გაწევაში. ამ მიზნით ზოგმა პოლიტიკურმა მხარემ დაიწყო დაინტერესება იმ ელემენტებით, რომლებიც ბოლო ომის დროს იბრძოდნენ მოცემული „ცივი ომის„ ავტორების წინააღმდეგ. გაჰყვნენ რა ზედაპირულ ძაფს, ისინი მაშინვე წააწყდნენ ჰიტლერის სამსახურს, რომელიც ვითომ ხელმძღვანელობდა სხვადასხვა დამონებული ერის მოძრაობას და ვითომ „გააჩნდა გამოცდილება კომუნიზმის წინააღმდეგ ამ ერების ბრძოლის საქმეში...“

ამ ფაქტმა ტრაგიკული გაგრძელება ჰპოვა დამონებულ ერთა მოძრაობის მოფიქრებული დეზორგანიზების სახით. იმისათვის, რომ ეს ტრაგედია გამოვხატოთ უფრო ზუსტად, საჭიროა მისი განვითარების ეტაპების განხილვა. ეს ტრაგედია ყველაზე მტკივნეულად ქართულ ნაწილს შეეხო.

მეორე მსოფლიო ომის დროს, საფრანგეთის ოკუპაციის შემდეგ, ქართული ემიგრაციის ყველა პოლიტიკური ცენტრი ჰიტლერის ხელთ აღმოჩნდა...

დამოუკიდებლობის პერიოდის (1918-1921) საქართველოს კონსტიტუციური მთავრობა ჰიტლერის ხელში იყო, მაგრამ არ იყო ნებადართული ამის გამჟღავნება. ეს შეიძლება აიხსნას იმ ფაქტით, რომ ეს მთავრობა სოციალ-დემოკრატიული იყო და არ შეესაბამებოდა ჰიტლერის ჩანაფიქრს.

ჰიტლერის ხელთ იყო, აგრეთვე, ყველა ქართული პარტია პირველი ქართული პარლამენტიდან და დამფუძნებელი კრებიდან, რომლებიც არჩეული იყო ორივე სქესის მოქალაქეთა პირდაპირი, თანასწორუფლებიანი, საყოველთაო, ფარული და პროპორციული არჩევნების შედეგად...

ამ პოლიტიკური ჯგუფების გარდა, იმ დროს გერმანიაში იყო მცირე ჯგუფი პიროვნებებისა, რომლებმაც I მსოფლიო ომის დროს ჩამოაყალიბეს „საქართველოს განთავისუფლების ეროვნული კომიტეტი“ (ივ. ნანუაშვილი ამ შემთხვევაში ცდება: აღნიშნული კომიტეტი დაფუძნდა 1908 წელს – ლ.უ.). ეს კომიტეტი თანამშრომლობდა გერმანიის მთავრობასთან პირველი მსოფლიო ომის დროს და ამ პიროვნებებს კარგად იცნობდნენ მესამე რაიხის პოლიტიკურ წრეებში...



გესტაპოსადმი ჰაიდრიხის (Haydrich) 1941 წ. 17 ივნისის ბრძანებით სავალდებულო იყო მათი ხელშეუვალობის დაცვა. შესაძლებელი იყო მხოლოდ კრიმინალური ელემენტების მოხმობა. ფრანგული საიდუმლო პოლიციის აგენტების მცირე ჯგუფი ჩაუდგა სათავეში ყველა ქართულ საქმეს. საფრანგეთში გერმანელების შესვლის შემდეგ, ეს აგენტები მაშინვე ჩადგნენ გესტაპოს სამსახურში. 1941 წ. ეს ჯგუფი, ან უკეთ, ბანდა, მოექცა ქართული საქმეების ხელმძღვანელობაში და ხელოვნურად მიიღო პოლიტიკური სტატუსი. მისი ზნეობრივი დონე იყო ისეთი, რომ საორგანიზაციო ცენტრში, ბერლინში, კომუნისტური უჯრედი თითქმის ოფიციალურად იყო აქტიური და მხოლოდ გერმანელებს არ შეჰქონდათ ეჭვი ამაში, მაშინ, როდესაც ყველა სხვისთვის ეს არ წარმოადგენდა საიდუმლოს. რუსეთში წასვლისთვის კომუნისტური უჯრედი აძლევდა მიმართვას და სარკასტულად უხდიდა მადლობას მის დამცველებს.

ძნელია წარმოვიდგინოთ ქართული პოლიტიკური წრეების გულგატეხილობა და გამწარება, როდესაც ჰიტლერთან მტკივნეული შეხების შემდეგ, დასავლეთმა იგივე კომუნისტური ბანდა ცნო პოლიტიკურ ფაქტორად, რომელსაც „ვითომდა აქვს კომუნიზმთან ბრძოლის გამოცდილება და შექმნა პირობები, რომლებიც საშუალებას აძლევდა მათ გაეგრძელებინათ კრიმინალური საქმიანობა.

აქ კვლავ გვაქვს დადასტურება ჰაიდრიხის ზემოთ ნახსენები ბრძანების შორს მიმავალი შედეგებისა. ნაცისტების პრიმიტიული შეცდომების შედეგად სანქციონირებული და ლეგალიზებული კომუნისტური ელემენტები დაფუძნდნენ დასავლეთის სახელმწიფოთა ადმინისტრაციებში.

ეს ყოვლად წარმოუდგენლად გამოიყურება: შინსახკომიდან (НКВД) ნაცისტების წიაღში და იქიდან დასავლეთის ადმინისტრაციაში! მიუხედავად ამისა, ანტი-კომუნისტური ელემენტებისათვის ეს არის რეალური ფაქტი.

დამონებული ერებისათვის ეს ნიშნავდა ლიენცის (Lienz)აქტს, იმას, რომ საბჭოთა კავშირის მოძულე ადამიანებს კომუნისტების ხელში აგდებდნენ...“ – აღნიშნავს ივანე ნანუაშვილი [45]. ვფიქრობთ, ეს ამონარიდი კიდევ ერთხელ წარმოაჩენს საბჭოთა იმპერიის ჭეშმარიტ სახეს, კიდევ ერთხელ დაგვაფიქრებს, თუ რაოდენ ფხიზლად უნდა იყოს ამჟამინდელი დამოუკიდებელი საქართველო. ეს სიფხიზლე არ უნდა მოვადუნოთ, ვინაიდან ფორმაციები იცვლება, რუსეთის ბუნება და დიდიმპერობილური მადა კი არა.

ბოლშევიკების იდეოლოგიისა და პოლიტიკის მზაკვრული ბუნება კარგად არის წარმოჩენილი წიგნში „გ.პ.უ. და ემიგრანტები სტამბოლში“ [43]. მასში აღწერილია ბოლშევიკური საგანგებო კომისიის („ЧК“) მემკვიდრე ორგანიზაციის – „გ.პ.უ.“-ს („გლავნოე პოლიტიჩესკოე უპრავლენიე“) აგენტურის საქმიანობა ქემალისტურ თურქეთში. ამიტომ, ქვემოთ მოვიხმობთ ამონარიდს ამ საყურადღებო ნაშრომიდან:

„თუმცა, თურქეთთან შეთანხმების შესაბამისად, საბჭოთა რუსეთს არ უნდა ჰყავდეს თურქეთში გ.პ.უ.-ს აგენტურა, მაგრამ, ხომ იცით, პოლიტიკა, დიპლომატია... თურქებმაც, თავის მხრივ, შესანიშნავად უწყიან ეს, მაგრამ ისინიც ხუჭავენ თვალებს, აქაც პოლიტიკა, დაპირებები, საბჭოების მიერ ნაჩუქარი აეროპლანები, ბევრი სხვა რამ... და გ.პ.უ. ზეობს... გ.პ.უ.-ს წყალობით, აქაური ემიგრანტის ყოველგვარი სულიერება ჩაკლულია, დეზორგანიზებული და შერყვნილია: „ყველა მონაა და მონობაში თანასწორი“. საბჭოთა რუსეთი თურქეთში იმას აკეთებს, რაც სურს და, ასეთ ვითარებაში, შეგიძლიათ წარმოიდგინოთ აქ მყოფი ემიგრანტის მდგომარეობა. თურქეთი, თავისთავად, კეთილშობილი ქვეყანაა, მისი სულისჩამდგმელი ქემალ-ფაშა, თავისი ქვეყნის უკეთილშობილესი პატრიოტი, მაგრამ ახალგაზრდა სახელმწიფო შეჰყურებს თავის მომავალს და მას უხდება ძლიერისათვის ანგარიშის გაწევა. ვის შესჩივლოს, სად წავიდეს ემიგრანტი? დღეს ყველგან კრიზისია, თურქეთში კი განსაკუთრებით. საბჭოებს თურქეთში ბევრი დაწესებულება აქვს: სავაჭრო წარმომადგენლობა, ნავთობის სინდიკატი, საგარეო სავაჭრო ბანკი, სავაჭრო ფლოტი და ა.შ...

გ.პ.უ.-ს აქაური აგენტები არ ცერემონიობენ და არ იმალებიან, როგორც სხვა სახელმწიფოებში. ისინი სრულიად თავისუფლად შედიან სინემაში, რესტორნებსა და დანსინგში, სადაც ყოველ კუთხე-კუნჭულში მათი აგენტები არიან გაფანტულნი და, უმეტეს შემთხვევაში, ეს უკანასკნელნი ემიგრანტთა წრიდან არიან. აი, რატომ უწყის გ.პ.უ.-მ ყველაფერი, აი, რატომ მიმართავს იგი ყოველ ღონეს, რომ ემიგრანტებს არ ჰქონდეთ ქვეყანაში არსებობის სხვა საშუალება, გარდა იმისა, რომელსაც გ.პ.უ. სთავაზობს: ჯაშუშობა" [43].

საინტერესოა ერთი ცნობა, რომელსაც თავის მოგონებებში გვაწვდის საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის (1918-1921) თვალსაჩინო პოლიტიკური მოღვაწე, თბილისის გენერალ-გუბერნატორი, ემიგრირების შემდეგ კი ქართული პოლიტიკური ემიგრაციის გამოჩენილი წარმომადგენელი, გენერალი შალვა მაღლაკელიძე. იგი მიუთითებს, რომ 1922 წელს თბილისის დეპოს მუშათა მიტინგზე მისულ სტალინს შეკრებილი ხალხის დიდი ნაწილი დაუფარავი ზიზღით შეხვდა. ისინი ხმამაღლა ლანძღავდნენ საქართველოსთვის



სისხლიან დამპყრობლად მოვლენილ ჯუღაშვილს. გაისმა შეძახილები: „შე ლურსმნის ქურდო!“ იმხანად მეტეხის ციხეში მყოფ მაღლაკელიძეს უკითხავს იქ მყოფი სხვა პოლიტპატიმრებისათვის, თუ რატომ ამკობდნენ სტალინს ამ „ტიტულით“. ერთ-ერთ პოლიტპატიმარს, სტალინის სიყრმისდროინდელ ამხანაგს სიმონ გოგლიძეს უთქვამს, რომელსაც ბოლშევიკები პარტიის სასარგებლოდ ლურსმნებს იპარავდნენ, ნაპარევი სტალინთან მიჰქონდათო. ამის შემდეგ, ნაქურდალ ლურსმანს ჰყიდდნენ. გარდა ამისა, ხსენებულ მიტინგზე შეკრილი ხალხი სხვა ეპითეტებითაც ამკობდა იოსებ ბესარიონის ძეს: „კაკეს ბუშო“, „ლილოველო გლეხო“ და ა.შ. [20].

ზემოთ ჩვენ უკვე შევეხეთ მოსკოვის და ყარსის 1921 წლის ხელშეკრულებებს. ქვემოთ უფრო დაწვრილებით შევეხებით მათ, ვინაიდან, ამ დოკუმენტებს უაღრესად სავალალო შედეგები მოჰყვა საქართველოსთვის.

მოსკოვის ხელშეკრულება დაიდო რუსეთსა და თურქეთს შორის 1921 წლის 16 მარტს. მას ხელი მოაწერეს: რუსეთის მხრიდან საგარეო საქმეთა სახალხო კომისარმა გიორგი ჩიჩერინმა და რუსეთის ცაკ-ის წევრმა ჯალალ-ედინ კორკმასოვმა, თურქეთის მხრიდან - თურქეთის დიდი ეროვნული კრების წევრმა და სახალხო მეურნეობის დარგში კომისარმა იუსუფ ქემალ-ბეიმ, დიდი ეროვნული კრების კომისარმა განათლების დარგში, დოქტორმა რიზა ნური-ბეიმ და საგანგებო და სრულუფლებიანმა ელჩმა ალი ფუად-ფაშამ. მოლაპარაკებაში მონაწილეობა არ მიუღიათ საქართველოს წარმომადგენლებს. დოკუმენტს ერთვის დამატება, რომლის ა) ნაწილში ვკითხულობთ:

"თურქეთის ჩრდილო-აღმოსავლეთ საზღვარი დადგენილია შემდეგი სახით (რუსეთის გენერალური შტაბის რუკის მიხედვით, მასშტაბი 1/210.000 5 ვერსტი დუიმში):

სოფელი სარფი შავ ზღვაზე, მთა ყარა-შალვარი (5014), გადაკვეთს მდ. ჭოროხს სოფ. მარადიდიდან ჩრდილოეთით, გადის სოფ. საბურის სამხრეთით ხედის (ქედის - ლ.უ.) მთაზე (7052), ქვა-კიბის მთაზე, სოფ. ქავთარეთზე, მთა მეძინბას და გერათ კესუნის (6468) წყალგამყოფ ხაზზე, შემდეგ მიუყვება ქორდის მთის (7910) წყალგამყოფ ხაზს, გადის შავშეთის ქედის დასავლეთით, ართვინის ყოფილი ოლქის ყოფილი ადმინისტრაციული საზღვრისაკენ, გადის შავშეთის უღელტეხილზე, გადის მთა სარი-ჩაიზე (ყარა ისალი, 8478), ყვირილის უღელტეხილზე, იქიდან კი არტაანის ყოფილი ოლქის ყოფილ ადმინისტრაციულ საზღვარზე (არტაანის ყოფილი ოლქი, რომელიც შედიოდა საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის საზღვრებში, მთლიანად თურქეთის გამგებლობაში გადავიდა ისევე, როგორც ართვინის ოლქი - ლ.უ.) მთა ყანი-

დღთან, შემდეგ ჩრდილოეთით მიდის თლილის მთამდე (8357) და მისდევსრა არტაანის (ხელშეკრულებაში მოიხსენიება, როგორც არდაგანი - ლ.უ.) ყოფილ საზღვარს, გადის სოფ. ბადელას ჩრდილო-აღმოსავლეთით მდ. ფოცხოვ-ჩაისთან და მიუყვება ამ მდინარეს სამხრეთისაკენ სოფ. ჩაფრახის ჩრდილოეთ პუნქტამდე, იქ ტოვებს ამ მდინარეს და მიუყვება რა წყალგამყოფ ზოლს, გადის მთა აირილი-ბაშზე (8512), გადის კელეტანის (9709) მთებზე, აღწევს კასრის ხერის მთამდე (9681) და მდ. ქარზამეთ-ჩაის გაყოლით მიდის მდ. მტკვრამდე, იქიდან მიუყვება მტკვარსსოფ. კარტანაკოვის აღმოსავლეთით, სადაც სცილდება მტკვარს და მიუყვება მთა ყარა-ოღლის (7280) წყალგამყოფ ხაზს, იქიდან, ორად ჰყოფს რა ტბა ხაზანინს (? - ლ.უ.), იქიდან მიდის მთა გეკ-დაღამდე (9152), მიუყვება უჩ-თანილარის (9783) მთას, გადის თაილა-ყალას (9716) მწვერვალზე, სადაც სტოვებს არტაანის ოლქის ყოფილ საზღვარს და გადის ახ-ბაბას მთებზე (9063, 8828, 8827, 7602), აღმოსავლეთით ჩაუელის სოფ. იბიშს, გადაივლის სიმაღლეს (7518) და შემდეგ მიდის ყიზილ-დაშის მთამდე (7439), გადის სოფ. ყიზილ-დაშზე, მიდის ყარა-მემედის დასავლეთით და გადის მდ. ჯამბიშუ-ჩაის ნაპირამდე, სოფლების დელავერის, ქიმლის და თიხნისის აღმოსავლეთით, გადის სოფელ ვართანლიზე და ბაში მურაგელზე, მიუყვება რა ხსენებულ მდინარეს, გადის მდ. არნა-ჩაიზე კალადის ჩრდილოეთით, იქიდან მიუყვება არნა-ჩაის და გადის მდ. არაქსთან, მიუყვება არაქსს მის შენაკად ქვედა ყარასუმდე (N.B. რა თქმა უნდა, საზღვარი გადის ზემოხსენებულ სიმაღლეთა წყალგამყოფ ზოლზე)."

ამდენად, ამ დოკუმენტის ძალით თურქეთის საზღვრებში აღმოჩნდა სამხრეთ და სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს უდიდესი ნაწილი, - 13 ათასი კმ$^2$.

რაც შეეხება ყარსის ხელშეკრულებას, რომელიც რსფსრ-ს "მონაწილეობით" გაფორმდა 1921 წლის 13 ოქტომბერს, ერთის მხრივ ამიერკავკასიის სამ რესპუბლიკას და, მეორე მხრივ - თურქეთს შორის, მას "საქართველოს სსრ"-ს მხრიდან ხელს აწერენ "სამხედრო და საზღვაო საქმეთა" სახალხო კომისარი შალვა ელიავა და "საგარეო საქმეთა" სახალხო კომისარი ალექსანდრე სვანიძე (სტალინის ცოლის ძმა). რუსეთის ფედერაციას ამ მოლაპარაკებაზე წარმოადგენდა იაკობ განეცკი, რუსეთის ელჩი ლატვიაში. ამით რუსეთის ხელისუფლებამ კიდევ ერთხელ გაუსვა ხაზი თავის ცინიკურ დამოკიდებულებას პირველყოფილისა საქართველოსადმი.



თურქეთის მხრიდან ხელშეკრულებას ხელი მოაწერეს: თურქეთის აღმოსავლეთ ფრონტის სარდალმა ქიაზიმ კარაბექირ-ფაშამ, თურქეთის დიდი ეროვნული კრების წევრმა ველი-ბეიმ, საზოგადოებრივ საქმეთა სტატს-მდივნის თანაშემწემ მუხტარ-ბეიმ და თურქეთის ელჩმა აზერბაიჯანში მემედ შევქეთ-ბეიმ.

ყარსის ხელშეკრულება გახლდათ ქართველი ერისთვის თვალებში ნაცრის შეყრა. რუსეთს სურდა ეჩვენებინა, თითქოსდა საქართველოს მონაწილეობა თურქეთთან მოლაპარაკებაში. რეალურად კი ამ დოკუმენტის საქართველოსთან დაკავშირებული ნაწილი იყო მოსკოვის ხელშეკრულების ასლი. ამდენად, ეს იყო მოსკოვისა და ანკარის მიერ დადგმული ფარსი: არც შ. ელიავას და არც ა. სვანიძეს არავინ არაფერს ეკითხებოდა, საკითხი უკვე გადაწყვეტილი იყო.

ე. შევარდნაძის მიერ 1992 წლის ოდიოზური ხელშეკრულების ხელმოწერით მოხდა უპრეცედენტო რამ: იურიდიულად ძალმოსილად იქნა აღიარებული პირობები იმ შეთანხმებისა, რომელიც 1921 წელს ხელმოწერილ იქნა რუსეთის კოლონიური რეჟიმის ზეწოლით და, რომელსაც რეალურად არ გააჩნდა არანაირი იურიდიული ძალა.

საუბრობდნენ რა მოსკოვისა და ყარსის ხელშეკრულებებზე, საბჭოთა "ისტორიკოსები" ურცხვად აყალბებდნენ რეალურ ფაქტებს. ამგვარი სიყალბის ერთ-ერთ თვალსაჩინო ნიმუშს წარმოადგენს ა. ათანელიშვილის ნაშრომი "საბჭოთა საქართველოს ისტორიის ბურჟუაზიული ფალსიფიკაციის წინააღმდეგ", რომელიც რუსულ ენაზე გამოიცა 1983 წელს. "საქართველოს მშრომელთა ამბოხებამ (?!- ლ.უ.) მენშევიკური მთავრობის წინააღმდეგ და საბჭოთა რუსეთის მხრიდან სამხედრო დახმარებამ ქართველი ერი იხსნა თურქ დამპყრობთაგან მომდინარე საფრთხისაგან. საბჭოთა რუსეთსა და თურქეთს შორის 1921 წლის 16 მარტს მოსკოვში ხელმოწერილი ხელშეკრულების მიხედვით, თურქეთის საზღვრებში აღმოჩნდა ბათუმის ოლქის მხოლოდ სამხრეთი ნაწილი, ართვინისა და არდაგანის ოლქები. ბათუმის ოლქის უდიდესი ნაწილი და ბათუმის პორტი კი საქართველოს დარჩა. ამას საქართველოსთვის ჰქონდა უდიდესი პოლიტიკური და ეკონომიკური მნიშვნელობა"- ო, აღნიშნავს ა. ათანელიშვილი თავის ზემოხსენებულ ნაშრომში, რომელიც "მონოგრაფიად" არის სახელდებული [39].

"... არც ის უნდა დაგვავიწყდეს, რომ აჭარის ავტონომიის საკითხი რუსეთ-თურქეთის გარიგებაში არ გადაწყვეტილა; ამას... მუდამ ითხოვდნენ აჭარაში და აჭარის საზოგადოებას ამ ფორმით მიაჩნდა მიზანშეწონილად აჭარის საქართველოსთან შეერთება." -

აღნიშნავს თავის ერთ-ერთ ინტერვიუში პროფ. ვ. გურული [28]. ჩვენ ვერ დავეთანხმებით ამ მოსაზრებას, მეტადრე, სწორედ ავტონომია არაერთგზის ცუდად იქნა გამოყენებული ქართველი ერისა და ქართული სახელმწიფოებრიობის მტრების მიერ.

სამწუხაროდ, საქართველოს მიმართ თურქეთის ექსპანსიური მადის გაღვივებას ჯერ კიდევ საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებამდე, ბრესტ-ლიტოვსკის საზავო მოლაპარაკების დროს დაუდო სათავე და ამას, როგორც უკვე აღვნიშნეთ, დიდად შეუწყო ხელი ქართველ სოციალ-დემოკრატთა წინდაუხედავმა პოლიტიკამ. "ეს შეცდომა პარიზში გამართულ ერთ საჯარო კრებაზე ახლილად აღიარა აწ განსვენებულმა აკაკი ჩხენკელმა და ისიც დასძინა "- შემდგომ, როდესაც პირადად შევხვდი გერმანიის კანცლერს, მან პირადად მითხრა: თქვენ რომ თავის დროზე ბრესტ-ლიტოვსკის კონფერენციას დასწრებოდითო, ჩვენ თქვენს მიწებს თურქებს არ დავუთმობდითო. ამნაირად, პატიოსანი აკაკი ჩხენკელი ამას აცხადებდა მის პოლიტიკურ მოწინააღმდეგეთა წინაშე. და მართლაც, იმ პერიოდში ის დაბეჯითებით მომხრე იყო და მოითხოვდა ამიერკავკასიის დამოუკიდებლობის გამოცხადებას." – აღნიშნავდა ა. მანველიშვილი [19]. ეხება რა რუსეთის მიერ საქართველოს ოკუპაციას, იმავე წერილში იგი სამართლიანად აღნიშნავს, რომ ამ დროს სტალინი, რომელსაც არად უღირდა საქართველოს ბედ-იღბალი, პირადი მოტივებით ხელმძღვანელობდა. კერძოდ, "ჯერ თავის თანამდებობას გაამართლებდა, როგორც ეროვნებათა კომისარი და მერე ქართველ მენშევიკებზე შურს იძიებდა, რომელთაც ის საქართველოდან გააძევეს..." - მიუთითებდა ა. მანველიშვილი [19].

ეხებოდა რა 1918 წელს საქართველოს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობის აღდგენას, მიხ. წერეთელი დიდი გულისტკივილით აღნიშნავდა: "საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებას ჩვენი მენშევიკები დიდ პატრიოტულ აქტად სთვლიან. მაგრამ, დამოუკიდებლობა მათ იძულებით გამოაცხადეს. რუსეთის დანგრევა და თურქეთის ძლევამოსილი ფაშები იყვნენ უფრო მიზეზი ჩვენი 1918 წლის დამოუკიდებლობისა, ვიდრე მენშევიკების პატრიოტიზმი. ამბობენ, რომ სწორედ დამოუკიდებლობის გამოცხადების გადაწყვეტისას ლიდერი პარტიისა წინააღმდეგი იყო ამ აქტისა და თავისი "განსაკუთრებული აზრი" პროტოკოლში შეატანია, ხოლო მეორე დიდ მენშევიკს ჯავრით გულს შემოეყარა, როდესაც დამოუკიდებლობის გამოცხადება გადაწყდაო. ანეკდოტია? – სულერთია, ჩვენ მარქსისტთა სულისკვეთებას დაახასიათებს ამგვარი ანეკდოტებიც, და სრული ჭეშმარიტება კი ის არის, რომ ჟორ-



დანია და წერეთელი რომ დემოკრატიული რუსეთის სახელმწიფო კაცნი ყოფილიყვნენ იმ ხანაში, ხოლო მახარაძე და ჯუღაშვილი გამგენი დამოუკიდებელი ბოლშევიკური საქართველოსი , რუსის ჯარები მაინც შემოვიდოდნენ საქართველოში ქართველ მენშევიკთა წინამძღოლობით, "დემოკრატიის" სახელით, 1921 წელზედ უფრო ადრე და მეტის რიხითა და სიმართლის პრეტენზიებითაც.

რასაც ბოლშევიკები თავიანთ საბრძანებლოში სჩადიან "მაქსიმალურად", იმასვე "მინიმალურად" სჩადიოდნენ მენშევიკები ყველგან, სადაც კი მათ ბატონობა მოიპოვეს."- აღნიშნავდა სახელოვანი მამულიშვილი [37].

მიხ. წერეთლის ნათქვამს ადასტურებს ქ. სალიას სიტყვები: "მენშევიკებს სურთ შეინარჩუნონ ის მდგომარეობა ძალთა წონასწორობისა, რაც საქართველოში არსებობდა მათი ბატონობის დროს. მათ ავიწყდებათ, რომ მას შემდეგ 13 წელიწადმა განვლო... მათ ავიწყდებათ, რომ ქართველმა ერმა მენშევიკებს ზურგი შეაქცია, სამი მეოთხედის მეტი ამ პარტიისა გაბოლშევიკდა, ნიადაგი გამოეფუტათ და აქაც, ემიგრაციაში, დიდ უმცირესობას შეადგენენ. არ გვეპატიევება, რომ დღემდის ბოლო ვერ მოგვიღია ამ პარტიის ბატონობისათვის" [29].

სავსებით სამართლიანი იყო როგორც ქართული პოლიტიკური ემიგრაციის, ისე ევროპის პროგრესული საზოგადოების გულისწყრომა 1933 წელს ერთა ლიგის მიერ საბჭოთა კავშირის ცნობისა და მისი ლიგის წევრად მიღების გამო. ამ ფაქტს სათანადოდ გამოეხმაურა ქართული ემიგრანტული პრესა. მაგალითად, ა. მანველიშვილი მიუთითებდა: "საბჭოთა რუსეთი არის ერთად-ერთი უხეში ძალა, რომელმაც მთელი ქვეყნის წინაშე არაერთხელ, ასე ცინიკურად დაარღვია საერთაშორისო უფლების (სამართლის - ლ.უ.) ყველა ნორმა, რომლის დაცვისთვისაც დაარსდა ერთა ლიგა. საერთაშორისო უფლების შელახვის კლასიკური ნიმუშია საქართველოს მაგალითი. 1920 წლის 7 მაისის ხელშეკრულების დარღვევით და საქართველოს შეიარაღებული ძალით (ომის გამოუცხადებლად, ცხადია) დაპყრობით, მან აგრეთვე ლახვარი ჩასცა იმ პრინციპებს, რომლითაც ერთა ლიგა ამ ბარბაროსების თანამშრომლობით ქვეყანაზედ მშვიდობიანობის დამყარებას გვპირდება... იქნებ ლიგის პრინციპები რუსეთზედ, მასში შესვლის შემდეგ უნდა გავრცელდეს?! აი, ლიგის პაქტის მე-20 მუხლში რასა ვკითხულობთ: "... თუ რომელიმე წევრს ლიგაში შესვლამდე მიღებული აქვს თავზედ რაიმე მოვალეობანი, რომელნიც არ ეთანხმებიან ერთა ლიგის საზოგადოების პაქტს, მან უნდა მიიღოს უშუალოდ ზომები, რათა გაინთავისუფლოს თავი ამ მოვალეობათაგან". ამიტომ იყო, რომ ლიგის მიწვევაზედ, ლიტვინოვმა თავის პასუხში

მასპინძლებს გაახსენა: "მე-12 და მე-13 მუხლები წესდებისა ითვალისწინებენ სასამართლოსა და არბიტრაჟის წესებს. ამასთან დაკავშირებით საბჭოთა ხელისუფლებას საჭიროდ მიაჩნია აღნიშნოს ახლავე, რომ მისი აზრით, ეს პროცედურა არ შეიძლება გავრცელდეს ისეთ შემთხვევებზედ, რომელნიც წინ უსწრებდნენ საბჭოთა კავშირის ერთა ლიგაში შესვლას." ეს მოსწრებული ხრიკიც ამტკიცებს იმას, რომ რუსეთი პაქტის დებულების დამრღვევი, ლიგას პირობას უდებს, რომ ის მის დანაშაულებში არ გამოედავება. უკანასკნელმა კი, როგორც ვიცით, არაფერზედ კრინტი არ დასძრა და სიმართლის წინაშე განგებ თვალებ ახვეულმა მას სავარძელი მიართვა" [16].

რუსული ბოლშევიზმის ბუნებაზე მსჯელობისას ქართული პოლიტიკური ემიგრაციის თვალსაჩინო მოღვაწე ს. ფირცხალავა აღნიშნავდა: "ბოლშევიკებმა შეიმუშავეს თავისებურად გაგებული, მარქსისტულ მოძღვრებაზედ დამყარებული გეგმა, რომელსაც შეუზავეს რუსის ერის ბევრი თვისება და აგრეთვე ძველი რუსეთის მმართველობის წესები და ტრადიციები, და მოინდომეს დიქტატურის, უმნიშვნელო უმცირესობის ბატონობით ქვეყნის "გაბედნიერება", მიუხედავად პოლიტიკური, ეკონომიკური, გონებრივი ვითარებისა. მათი იარაღია ძალდატანება, ტერორი, სრული ამორალობა, მოპირდაპირის ფიზიკური მოსპობა, განადგურება ყოველი საშუალებით. უკუაგდეს პატივისცემა ადამიანის პიროვნების, სიცოცხლის, თავისუფლების, მათი დამახასიათებელია განსაკუთრებით პიროვნების უსაზღვრო სიძულვილი. ეზიზღებათ საკუთარი მომხრეებიც კი, რომელთაც სთვლიან ზარბაზნის უბრალო "ხორცად". მით უფრო დაუნდობელნი არიან მოწინააღმდეგეთა მიმართ" [35]. ვფიქრობთ, ზუსტი დახასიათებაა იმ საშინელი ძალისა, რომელიც ბოლშევიკურ-კომუნისტური პარტიის სახით, 70 წლის მანძილზე სისხლს სწოვდა ნახევარ მსოფლიოს.

დ. ვაჩნაძეს მოაქვს ერთი მეტად საგულისხმო ამონარიდი ემიგრაციაში მოღვაწე რუსი ისტორიკოსის და ფილოსოფოსის, პროფ. გ. ფედოტოვის ნაშრომიდან "იმპერიის ბედი": "იდეოლოგები და ბოლშევიკური პარტიის შემქმნელები უმთავრესად რუსობა იყო. ბოლშევიკები ადვილად დამკვიდრდნენ პეტერბურგში და მოსკოვში. ველიკოროსიის ტრადიციებში ალბათ იმალებოდა რაღაც თვისებები, რომელნიც ასაზრდოებდა ბოლშევიზმს: ბატონ-მონობა, სათემო მფლობელობა, თვითმპყრობელობა" [6]. პროფ. ფედოტოვი გახლდათ ის პიროვნება, რომელიც რამდენიმე ათეული წლის მანძილზე საგანგებოდ იკვლევდა რუსული ბოლშევიზმის ბუნებას, რუსული საზოგადოებრივი აზრისა და რუსეთის ისტორიას. სწორედ ამიტომ, განსაკუთრებულ მნიშვნელობას იძენს მის მიერ



თქმული ეს სიტყვები. სხვათა შორის, ანალოგიური მოსაზრებები აქვს გამოთქმული ასევე გამოჩენილ მოაზროვნეს, პროფ. ნ. ბერდიაევს.

დაბოლოს, უნდა აღინიშნოს საქართველოში ბოლო დროს გამოცემული ზოგიერთი ნაშრომის შესახებ.

საქართველოს 1921-1923 წლების პოლიტიკური ისტორიის საკითხები შესწავლილი აქვს აწ განსვენებულ ისტორიკოსს, პროფ. ლ. თოიძეს [9]. კერძოდ, მის მიერ ახლებურად არის გაშუქებული საქართველოს გასაბჭოება, ავტონომიური რესპუბლიკების შექმნა, სსრკ-ის შექმნა და სხვა საყურადღებო საკითხები, რომლებიც სავსებით შერყვნილი სახით იყო წარმოჩენილი ე.წ. "საბჭოთა ისტორიოგრაფიის" მიერ.

1918-1921 წლებში საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო იდეოლოგიისა და პოლიტიკის საკითხები და იმდროინდელი ქართული საზოგადოებრივი აზრი საგანგებოდ აქვს შესწავლილი დ. ჭუმბურიძეს [38].

ბოლოშევიზმ-მენშევიზმის როლი 1910-იანი წლების დამლევის და 1920-იანი წლების დამდეგის ისტორიაში მეტ-ნაკლებად არის წარმოჩენილი ბოლო დროს გამოცემულ სახელმძღვანელოებშიც [13, 32].

# გამოყენებული წყაროები და ლიტერატურა


1. ალ. ასათიანი, ამერიკა და რუსეთი.- ჟ. "ივერია", პარიზი, №5-6, 1953.
2. რ. გაბაშვილი, რაც მახსოვს, მიუნხენი, 1959.
3. გაზ. "ზარია ვოსტოკა", თბილისი, 1961 წლის 22 აპრილი.
4. ა. დონაური, საბჭოთა კავშირის საგარეო საქმეთა სამინისტროს დოკუმენტები.- ჟ. "კავკასიონი", პარიზი, XV, 1971.
5. დ. ვაჩნაძე, "შგელი" და "კრავი".- გაზ. "ქართული აზრი", ნიუ-იორკი, №4, 1956.
6. დ. ვაჩნაძე, ქართული ეროვნული ძირები და რუსული ბოლშევიზმი, მიუნხენი, 1957.
7. ივ. ზურაბიშვილი, საქართველოს საერთაშორისო მდგომარეობა, პარიზი, 1936.
8. ვ. თევზაძე, განვლილი გზა.- ჟ. "ივერია", პარიზი, №32, 1988.
9. ლ. თოიძე, საქართველოს პოლიტიკური ისტორია (1921-1923 წლები), თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა, თბილისი, 1999.
10. შ. კალანდაძე, 50 წლისთავი.- ჟ. "ივერია", პარიზი, №14, 1971.
11. გ. კვინიტაძე, ჩემი პასუხი, პარიზი, 1954.
12. ვ. ლენინი, თხზულებანი, ტ. 45, თბილისი.
13. ფ. ლომაშვილი, საქართველოს ისტორია. 1918-1991 (სახელმძღვანელო საშუალო სკოლებისათვის), მეხუთე გამოცემა, გამომცემლობა "განათლება", თბილისი, 2002.
14. მ.დ., თავდასხმა სამხედრო სკოლაზე.- ჟ. "კავკასიონი", პარიზი, XV, 1971.
15. ნ. მათიკაშვილი, მ. კვალიაშვილი, იუნკრები.- ჟ. "ივერია", პარიზი, №32, 1988.
16. ალ. მანველიშვილი, საერთაშორისო მშვიდობიანობა და ერთა ლიგა.- გაზ. "მომავალი", პარიზი, №5-6, 1934.
17. ალ. მანველიშვილი, საქართველოს საზღვრები, პარიზი, 1938.
18. ალ. მანველიშვილი, საქართველოს ისტორია.- ჟ. "ცისკარი", თბილისი, №10, 1990.
19. ალ. მანველიშვილი, შემობრუნება.- ჟ. "გუშაგი", პარიზი, №29, 1992.





20. შ. მაღლაკელიძე, მოგონებანი.- წიგნში: "ქართველები გერმანული დროშის ქვეშ მეორე მსოფლიო ომში", თბილისი, 1994.
21. ა. მენთეშაშვილი.- გაზ. "სახალხო განათლება", თბილისი, 1989 წლის 20 დეკემბერი.
22. ვ. ნოზაძე, საქართველოს აღდგენისათვის ბრძოლა.- ჟ. "საქართველო", პარიზი, მაისი, 1939.
23. ვ. ნოზაძე, ქართული მარქსიზმი და ეროვნული საკითხი.- ჟ. "ორნატი", პარიზი, №3, 1934.
24. ელ. პატარიძე, საქართველოს ტერიტორიის საკითხი.- ჟ. "სამშობლო", პარიზი, №23-24, 1938.
25. გ. ჟორდანია, გამოხმაურება წიგნზე: Jean Martin, Textes et Souvenirs, Geneve, 1965.- ჟ. "კავკასიონი", პარიზი, XII, 1967.
26. ჟურნ. "ბედი ქართლისა", პარიზი, №16, 1954.
27. ჟურნ. "კავკასიონი", პარიზი, XX, 1981.
28. რატომ ითხოვდნენ მაჰმადიანი ქართველები აჭარის ავტონომიას (საუბარი პროფ. ვახტანგ გურულთან).- ჟ. "თბილისელები", თბილისი, №5, 2004.
29. კ. სალია, ეროვნული ფრონტი.- გაზ. "თეთრი გიორგი", პარიზი, №74-75, 1934.
30. საქართველოს რესპუბლიკის კანონთა კრებული, ტფილისი, 1919.
31. საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. VI, გამომცემლობა "საბჭ. საქართველო", თბილისი, 1979.
32. საქართველოს ისტორია. XX საუკუნე (სახელმძღვანელო თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ისტორიის ფაკულტეტის სტუდენტებისათვის), თსუ-ის გამომცემლობა, თბილისი, 2003.
33. დ. სინდიკელი, მსოფლიოს აღრევის მიზეზი.- გაზ. "ქართული აზრი", ნიუ-იორკი, №2, 1956.
34. გრ. ურატაძე, საზოგადოებრივი მოძრაობა საქართველოში (1821-1921), პარიზი, 1939.
35. ს. ფირცხალავა, ამბავთა და საქმეთა მოლოდინში, პარიზი, 1935.
36. ქართველი ხალხის სამსჯავროზე, პარიზი, 1968.
37. მ. წერეთელი, მათი "ბრწყინვალე" თარიღი.- გაზ. "თეთრი გიორგი", პარიზი, №74-75, 1934.
38. დ. ჭუმბურიძე, საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო იდეოლოგია და პოლიტიკა 1918-1921 წლებში და ქართული საზოგადოებრივი აზრი (დისერტაცია ისტორიის მეცნიერებათა დოქტორის სამეცნიერო

ხარისხის მოსაპოვებლად), ხელნაწერის უფლებით, საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიისა და ეთნოლოგიის ინსტიტუტი, თბილისი, 2001.

39. А. Атанелишвили, Против буржуазной фальсификации истории Советской Грузии, издательство "Мецниереба", Тбилиси, 1983.
40. Борьба за победу советской власти в Грузии (документы и материалы), Тбилиси, 1958.
41. Документы и материалы по внешней политике Закавказья и Грузии, Тифлис, 1919.
42. Газ. "Красный войн", 26 марта 1921 г.
43. Горели, Г.П.У. и эмигранты в Истамбуле, Париж, 1935.
44. В. Хармадарян, В.И. Ленин и создание Закавказской федерации (1921-1923 гг), Ереван, 1969.
45. Jan V. Nanuashvili, What everyone in the Free World should know about Russia, New-York-Washington-Hollywood, 1973.



Levan Z. Urushadze

# Bolshevizm-Menshevizm and the Democratic Republic of Georgia (1918-1921)

## Summary

On the base of the noteworthy data of the Georgian emigrant literature and the documentary sources, reflected history of the Democratic Republic of Georgia (1918-1921), is shown that a policy both Russia of Bolsheviks and, unfortunately, the governed Georgian Social-Democratic Party was anti-Georgian. It must there add also co-ordinated with Russia the anti-Caucasian policy of Turkey. On the whole it stipulated the fall of the Democratic Republic of Georgia. The Bolshevik Russia had occupied and actually annexed Georgia in February-March, 1921.

Besides this, it is shown that anti-national activity of the Georgian Social-Democrates (Mensheviks) was continuing also after emigration.

A clear example of this was participation of them in the negotations with the representatives of the Russian and non-Russian emigration in Wisbaden and then in Munich, where on October 16, 1953, was established "The Co-ordinating Centre of the Anti-Bolshevik Peoples". They signed the Statute of the Centre in accordance with the "anti-Bolshevik peoples", entered in the former Tsarist Empire, would give up the part of their sovereignty to Russia. The distinguished Georgian authority of International Law, Professor of the Strasbourg University Mikiheil Muskhelishvili (Mouskheli) wrote in 1954: "Signing of this Statute by the Georgians meant of course that Georgia had lost the statute of the sovereign state, which Georgia cannot demand this sovereignty, the independence in the future as a right, which was taken away by the lawless action. Consequently, now the question is not touch to re-establishment of this right, but to repeated obtaining of it".

